პოლიტოლოგიის ინსტიტუტი

# საქართველოს პრეზიდენტების საინაუგურაციო სიტყვები (1991–2004 წ.წ.)

კრებული

თბილისი

2007

წინამდებარე კრებულში წარმოდგენილია საქართველოს სამი პრეზიდენტის მიერ წარმოთქმული ოთხი საინაუგურაციო სიტყვა: ზვიად გამსახურდიას გამოსვლა საქართველოს რესპუბლიკის უზენაესი საბჭოს სესიაზე 1991 წლის 7 ივნისს, ედუარდ შევარდნაძის მიერ 1995 წლის 26 ნოემბერს და 2000 წლის 30 აპრილს წარმოთქმული საინაუგურაციო სიტყვები, მიხეილ სააკაშვილის 2004 წლის 25 იანვრის საინაუგურაციო სიტყვა. ასევე კრებულში წარმოდგენილია ედუარდ შევარდნაძის მიერ 2000 წლის 30 აპრილს სვეტიცხოველში და მიხეილ სააკაშვილის მიერ 2004 წლის 24 იანვარს გელათში, დავით აღმაშენებლის საფლავთან წარმოთქმული სიტყვები, რადგანაც ეს გამოსვლები ორივე შემთხვევაში ფაქტობრივად მოიაზრებოდა როგორც ინაუგურაციის შემადგენელი ნაწილი.

**რედაქტორი: მალხაზ მაცაბერიძე, პოლიტიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი**

**საგამომცემლო-ანალიტიკური ცენტრი „ახალი აზრი“**

# სარჩევი

წინასიტყვაობა .......... 4
საქართველოს პრეზიდენტის ზვიად გამსახურდიას საინაუგურაციო სიტყვა .......... 15
საქართველოს პრეზიდენტის ედუარდ შევარდნაძის საინაუგურაციო სიტყვა .......... 29
საქართველოს პრეზიდენტის ედუარდ შევარდნაძის საინაუგურაციო სიტყვა .......... 39
საქართველოს პრეზიდენტის ედუარდ შევარდნაძის მიერ ინაუგურაციის დღეს სვეტიცხოველში წარმოთქმული სიტყვა .......... 53
საქართველოს პრეზიდენტის მიხეილ სააკაშვილის საინაუგურაციო სიტყვა .......... 58
მიხეილ სააკაშვილის სიტყვა, წარმოთქმული დავით აღმაშენებლის საფლავთან .......... 64
საქართველოს სამი პრეზიდენტი: ქართული სახელმწიფოს სამი ხედვა .......... 66

# წინასიტყვაობა

პრეზიდენტების საინაგურაციო სიტყვებს, განსაკუთრებული, საეტაპო მნიშვნელობა ენიჭება. როდესაც ამ თანამდებობაზე ახლადარჩეული ლიდერი საინაგურაციო სიტყვას წარმოთქვამს, არსებული ვითარების შეფასებასთან ერთად, თავის სამომავლო მოღვაწეობის გეგმებსაც წარმოადგენს. ცხადია, ყოველი საინაგურაციო სიტყვა ისტორიის კუთვნილება ხდება და შემდგომ, მომავლის გადასახედიდან შესაძლებელია იმის შეფასებაც, თუ როგორ თავსდება ამა თუ იმ პრეზიდენტის სიტყვა და საქმე ერთმანეთთან.

პრეზიდენტის ინსტიტუტს საქართველოში დაახლოებით 16 წლის ისტორია აქვს. უნდა ითქვას, რომ საქართველოში დამოკიდებულება არა მარტო პრეზიდენტებისადმი, არამედ თავად პრეზიდენტის ინსტიტუტისადმიც წინააღმდეგობრივია. ამ ინსტიტუტის არსებობის მომხრეებთან ერთად არიან მოწინააღმდეგენიც, რომლებსაც მომავალში საქართველო საპარლამენტო რესპუბლიკად ან კონსტიტუციურ მონარქიად ესახებათ და მიაჩნიათ, რომ პრეზიდენტის ინსტიტუტის გაუქმება საქართველოს დემოკრატიულ განვითარებას შეუწყობს ხელს. ამ საკითხზე დისკუსია კვლავაც გაგრძელდება.

ქვეყანაში პრეზიდენტის თანამდებობის საჭიროების თაობაზე დისკუსია საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის (1918-1921 წწ.) დროსაც მიმდინარეობდა. მაშინ პრეზიდენტის ინსტიტუტის შემოღებას მხარს უჭერდა ეროვნულ-დემოკრატიული პარტია[1], სოციალისტური პარტიები კი ამის წინააღმდეგნი იყვნენ, რადგანაც ამ ინსტიტუტს არადემოკრატიულად მიიჩნევდნენ. საბოლოოდ საქართველოს 1921 წლის კონსტიტუციაში ჩაიდო ცენტრალური ხელისუფლების მოდელი, როდესაც მთავრობის თავმჯდომარეს უთავსდებოდა პრეზიდენტის ზოგიერთი უფლებამოსილება, ცენტრალური ხელისუფლების „სიძლიერის“ უზრუნველსაყოფად. თუმცა საქართველოს დემოკრატიულ რესპუბლიკას არსებობა აღარ დასცალდა.

---

[1] ეროვნულ-დემოკრატიული პარტიის საკონსტიტუციო ინიციატივის თანახმად, ხალხის მიერ 5 წლის ვადით არჩეულ პრეზიდენტს არჩევისთანავე ფიცი უნდა დაედო პარლამენტის წინაშე. წარმოდგენილი იყო ფიცის ტექსტიც: „ვფიცავ ჩემი ძალ-ღონე შევწირო საქართველოს კეთილდღეობას, წარვმართო სარგებელი, ვნება ავაცილო, დავიცვა კონსტიტუცია და კანონები, სინიდისიერად ავასრულო ჩემი მოვალეობა და სამართლიანობა გამოვიჩინო თვითეულის მიმართ“ (სცსსა, ფ.1833, აღწ.1, საქ.191, ფურც.37).

პრეზიდენტის ინსტიტუტი საქართველოში 1991 წლის აპრილში, საქართველოს დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ შემოიღეს.[2] 1991 წლის 14 აპრილს საქართველოს რესპუბლიკის უზენაესმა საბჭომ საქართველოს რესპუბლიკის პრეზიდენტად აირჩია ზვიად გამსახურდია[3], რომელიც მალევე, 1991 წლის 26 მაისს საყოველთაო სახალხო კენჭისყრითაც აირჩიეს ამ თანამდებობაზე. 1991-1992 წლების დეკემბერ-იანვრის გადატრიალების შედეგად, ზვიად გამსახურდიას საქართველოს დატოვება მოუხდა, ხოლო მისმა მოწინააღმდეგეებმა პრეზიდენტის ინსტიტუტი გაუქმებულად გამოაცხადეს.[4]

შემდგომში, პრეზიდენტის ინსტიტუტი აღადგინა საქართველოს 1995 წლის კონსტიტუციამ, რომლის საფუძველზეც 1995 და 2000 წლებში ჩატარებული საპრეზიდენტო არჩევნების შედეგად პრეზიდენტის თანამდებობა ედუარდ შევარდნაძემ დაიკავა, თუმცა თავისი მეორე საპრეზიდენტო ვადა ბოლომდე ვერ მიიყვანა 2003 წლის 23 ნოემბრის ვარდების რევოლუციის შედეგად. 2004 წლის 4 იანვარს ჩატარებული არჩევნებით პრეზიდენტის თანამდებობა მიხეილ სააკაშვილმა დაიკავა, რომელმაც ასევე ვადაზე ადრე დატოვა თანამდებობა და 2008 წლის 5 იანვარს რიგგარეშე საპრეზიდენტო არჩევნები დანიშნა.

წინამდებარე კრებულში წარმოდგენილია საქართველოს სამი პრეზიდენტის მიერ წარმოთქმული ოთხი საინაუგურაციო სიტყვა: ზვიად გამსახურდიას გამოსვლა საქართველოს რესპუბლიკის უზენა-

---

[2] კონსტიტუციაში შეტანილი ცვლილება ითვალისწინებდა პრეზიდენტის არჩევას საყოველთაო, თანასწორი და პირდაპირი საარჩევნო უფლების საფუძველზე 5 წლის ვადით, მაგრამ ამ წესით პრეზიდენტის არჩევამდე გარდამავალი დებულების თანახმად, პრეზიდენტის არჩევა შეეძლო საქართველოს რესპუბლიკის უზენაეს საბჭოს.

[3] „საქინფორმის“ კორესპონდენტი ამ პროცესს შემდეგნაირად გადმოსცემს: „ღია კენჭისყრით უზენაესმა საბჭომ ზვიად გამსახურდია ერთხმად აირჩია საქართველოს რესპუბლიკის პრეზიდენტად. ტაშის გრიალში ტრიბუნაზე ავიდა ბატონი ზვიად გამსახურდია. მან მადლობა გადაიხადა ნდობისათვის და ხაზგასმით აღნიშნა, რომ შეგნებული აქვს უდიდესი პასუხისმგებლობა, აღუთქვა დამსწრეთ, რომ ძალ-ღონეს არ დაიშურებს ქართველი ხალხის სანუკვარი ოცნების — სამშობლოს თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის მისაღწევად“ („საქართველოს რესპუბლიკა“, 16.IV.1991).

[4] თუმცა, 1992 წლის საპარლამენტო არჩევნების დროს ედუარდ შევარდნაძე პარლამენტის თავმჯდომარედ საყოველთაო-სახალხო კენჭისყრით აირჩიეს. ფაქტობრივად, ეს შევარდნაძეს პრეზიდენტის სტატუსს ანიჭებდა.

ესი საბჭოს სესიაზე 1991 წლის 7 ივნისს[5], ედუარდ შევარდნაძის მიერ 1995 წლის 26 ნოემბერს და 2000 წლის 30 აპრილს წარმოთქმული საინაუგურაციო სიტყვები, მიხეილ სააკაშვილის 2004 წლის 25 იანვრის საინაუგურაციო სიტყვა. ასევე კრებულში წარმოდგენილია ედუარდ შევარდნაძის მიერ 2000 წლის 30 აპრილს სვეტიცხოველში და მიხეილ სააკაშვილის მიერ 2004 წლის 24 იანვარს გელათში, დავით აღმაშენებლის საფლავთან წარმოთქმული სიტყვები, რადგანაც ეს გამოსვლები ორივე შემთხვევაში ფაქტობრივად მოიაზრებოდა როგორც ინაუგურაციის შემადგენელი ნაწილი.

1991 წლის 14 აპრილს მიღებული საქართველოს რესპუბლიკის კანონით საქართველოს რესპუბლიკის პრეზიდენტის თანამდებობის დაწესების შესახებ გათვალისწინებული იყო საქართველოს პრეზიდენტის მიერ თანამდებობის დაკავების დროს ფიცის დადება საქართველოს რესპუბლიკის უზენაესი საბჭოს სხდომაზე.

1991 წლის 26 მაისს უკვე საყოველთაო კენჭისყრით პრეზიდენტად არჩეულმა ზვიად გამსახურდიამ 7 ივნისს რესპუბლიკის უზენაესი საბჭოს სესიაზე წარმოთქვა ფიცი: „ვფიცავ და საზეიმოდ ვაცხადებ ღვთისა და ერის წინაშე, რომ ერთგულად განვახორციელებ საქართველოს სახელმწიფოს მეთაურის მოვალეობას; ვიღვაწებ ჩემი ქვეყნის აღორძინებისა და გაძლიერებისათვის; დავიცავ მის დამოუკიდებლობასა და ტერიტორიულ მთლიანობას; განუხრელად განვახორციელებ საქართველოს რესპუბლიკის კონსტიტუციასა და კანონებს, დავიცავ ადამიანის უფლებებს. ღმერთი იყოს ჩემი შემწე ყოველივე ამაში!"

ინაუგურაციის პროცესი შემდეგნაირად წარიმართა: უზენაესი საბჭოს სესიაზე საპრეზიდენტო არჩევნების კენჭისყრის ოფიციალური შედეგები გამოაცხადა ცენტრალური საარჩევნო კომისიის თავმჯდომარემ არჩილ ჭირაქაძემ, რის შემდეგაც ბიბლიაზე ფიცი დადო ზვიად გამსახურდიამ, რის შემდეგაც დაუკრეს ეროვნული ჰიმნი „დიდება". „საქინფორმის" კორესპონდენტი მოვლენათა შემდგომ განვითარებას ასე აღწერს: „ზვიად გამსახურდიას რესპუბლიკის პრეზიდენტის პოსტზე არჩევა პირველმა მიულოცა ამ ცერემონიალზე მოწ-

[5] 1991 წლის 14 აპრილს პრეზიდენტად არჩევის შემდეგ რაიმე საინაუგურაციო ცერემონია გათვალისწინებული არ ყოფილა, ოფიციალურად არც პრეზიდენტად არჩევის შემდეგ ზვიად გამსახურდიას მიერ წარმოთქმული სიტყვა გამოქვეყნებულა.

ვეულმა უწმინდესმა და უნეტარესმა, სრულიად საქართველოს კათალიკოს-პატრიარქმა ილია მეორემ. შემდეგ რესპუბლიკის პრეზიდენტმა წარმოთქვა საპროგრამო სიტყვა, რომელშიც მკაფიოდ განსაზღვრა რთული ამოცანები, რომლებიც საქართველოს წინაშე დგას ნამდვილი თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის გზაზე, ჩამოაყალიბა რესპუბლიკის პოლიტიკურ, ეკონომიკურ და სოციალურ ცხოვრებაში დაგროვილი პრობლემების გადაჭრის სტრატეგია და ტაქტიკა. საქართველოს უზენაესი საბჭოს სახელით მისმა თავმჯდომარემ აკაკი ასათიანმა ერთხელ კიდევ მიულოცა ბატონ ზვიად გამსახურდიას სახელმწიფოს მეთაურის საპატიო პოსტზე არჩევა, უსურვა მას ჯანმრთელობა, ბედნიერება, წარმატებები ქართველი ერის სანუკვარი მიზნის — სამშობლოს სრული თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის მიღწევის გზაზე. დარბაზის თაღებქვეშ გაისმა „ჩემო კარგო ქვეყანავ...“[6]

პრეზიდენტის ინაუგურაციის ცერემონიის საკითხზე დიდი მსჯელობა გაიშალა 1995 წლის კონსტიტუციის შემუშავების დროს.[7] კონსტიტუციის ერთობლივი პროექტის 75-ე მუხლის პირველი აბზაცის შესაბამისად, პრეზიდენტს საპროგრამო სიტყვა უნდა წარმოეთქვა და ფიცი დაედო ფართო საზოგადოების წინაშე საქართველოს უძველეს დედაქალაქ მცხეთაში, სვეტიცხოვლის საკათედრო ტაძარში. ინაუგურაციაზე მიპატიჟებული უნდა ყოფილიყვნენ სახელმწიფოს თითქმის ყველა თანამდებობის პირი: პარლამენტარები, მინისტრები, საკონსტიტუციო და უზენაესი სასამართლოს წევრები, საქართველოს

---

[6] „საქართველოს რესპუბლიკა“, 8.VI.2007

[7] გარდა საკონსტიტუციო კომისიის მიერ შემუშავებული პროექტებისა, კომისიაში სხვადასხვა პარტიების და საინიციატივო ჯგუფების მიერ წარდგენილი იქნა 12 პროექტი. „მოქალაქეთა კავშირის“ მიერ წარდგენილი პროექტის თანახმად საქართველოს რესპუბლიკის პრეზიდენტს თანამდებობის დაკავების წინ ფიცი უნდა დაედო პარლამენტის პალატათა გაერთიანებულ სხდომაზე (მუხლი 41); „საქართველოს ღვთისშვილთა კავშირის“ პროექტის მიხედვით, ახლადარჩეულ პრეზიდენტს, თანამდებობის დაკავების წინ, ასევე პარლამენტის პალატათა გაერთიანებულ სხდომაზე უნდა წარმოეთქვა საპროგრამო სიტყვა და დაედო ფიცი; საქართველოს სახალხო პარტიის პროექტის თანახმად რესპუბლიკის პრეზიდენტის ინაუგურაციის ცერემონიალი უნდა გამართულიყო მისი არჩევიდან მე-3 კვირის სამშაბათს. თანამდებობის დაკავების წინ უნდა დაედო ფიცი ან საზეიმო აღქმა (მუხლი 98). „სამართლიანობის აღდგენის კავშირის“ პროექტის მიხედვით თანამდებობის დაკავების წინ პრეზიდენტს ფიცი უნდა დაედო პარლამენტის სხდომაზე (მუხლი 72) და ა.შ.

ავტოკეფალური მართლმადიდებელი ეკლესიის წმინდა სინოდი და სხვა ოფიციალური პირები. პრეზიდენტის ინაუგურაციასთან დაკავშირებული ეს დებულება ერთობლივ პროექტში შეიტანეს ირაკლი წერეთლის ეროვნული დამოუკიდებლობის პარტიის მიერ საკონსტიტუციო კომისიაში შეტანილი კონსტიტუციის პროექტიდან.[8]

ინაუგურაციის დროს რელიგიური მხარის შემოტანას კომისიაში მოწინააღმდეგეებიც გამოუჩნდა. მაგალითად, ა.დემეტრაშვილი ყოველთვის წინააღმდეგი იყო კონსტიტუციაში რელიგიური ასპექტების ასახვისა. მისი განცხადებით, პრეზიდენტი მუსლიმანი რომ ყოფილიყო, სვეტიცხოველში ფიცის დადების ცერემონიის გამართვა უკვე არაადეკვატური იქნებოდა. საკონსტიტუციო საკითხებზე ჩიკაგოში მუშაობის დროს გადაწყვიტეს, რომ პრეზიდენტს ფიცი მხოლოდ პარლამენტის წინაშე დაედო და, ლაიციზმის პრინციპიდან გამომდინარე, უარი უნდა ეთქვათ ეკლესიის მონაწილეობაზე, ასევე ფიცის ტექსტში ღმერთთან მიმართებაზე.[9]

ჩიკაგოში ასევე დისკუსია გაიმართა აშშ-ს მოდელზეც, რომლის დროსაც პრეზიდენტი ფიცს დებს უზენაესი სასამართლოს წინაშე, თუმცა ეს ტრადიცია არ არის ასახული აშშ-ს კონსტიტუციაში, იგი მხოლოდ კონსტიტუციური პრაქტიკით არის განმტკიცებული. უგრეხელიძე და ტაბუცაძე, რომლებიც საქართველოს უზენაესი სასამართლოს წევრები იყვნენ, ცდილობდნენ დებულებაში ასახულიყო უზენაესი სასამართლოს მონაწილეობა. ამაში ხედავდნენ მნიშვნელოვან სიმბოლოს საქართველოს სამართლებრივ სახელმწიფოდ ჩამოყალიბების გზაზე. საბოლოოდ, ჩიკაგოში შეთანხმდნენ იმაზე, რომ პრე-

---

[8] იხ. ვ.გაული. კონსტიტუციის შემუშავება და მიღება საქართველოში (1993-1995). თბ, 2002, გვ.180 ეროვნული დამოუკიდებლობის პარტიის მიერ წარდგენილი კონსტიტუციის პროექტი ითვალისწინებდა „ერისმთავრის" არჩევას. პროექტის 110-ე მუხლის თანახმად, „საქართველოს ერისმთავრის კურთხევის ცერემონიალი იმართება სვეტიცხოვლის საპატრიარქო ტაძარში. ერისმთავარი ტაძრის საკურთხეველთან, ბიბლიაზე ხელის დადებით და ჯვარზე მთხვევით, საქართველოს სამოციქულო ეკლესიის წმიდა სინოდისა და უმაღლესი სასამართლოს წინაშე დებს საზეიმო აღთქმას.... საქართველოს ერისმთავრის სახელმწიფოს მეთაურად ხელდასმის ცერემონია მიმდინარეობს საქართველოს კათალიკოს-პატრიარქის ლოცვა-კურთხევის ქვეშ. ერისმთავრის ხელდასმის დღეს იმართება სამხედრო აღლუმი და ოფიციალური ნადიმი, სადაც საქართველოს ერისმთავარი გამოდის საზეიმო გენერალური სიტყვით".

[9] იქვე

ზიდენტი ფიცს დადებდა ორივე პალატის გაერთიანებულ სხდომაზე და უზენაესი სასამართლოს წევრები, კონსტიტუციის ტექსტის მიუხედავად, შეიძლება მიეწვიათ ამ ცერემონიაზე დასასწრებად.[10]

მიუხედავად ამ დიდი დისკუსიისა, კონსტიტუციის საბოლოო რედაქციაში უარი ითქვა იმის განსაზღვრაზე, თუ სად და ვის წინაშე, ასევე ვისი მონაწილეობით მოეწყობოდა პრეზიდენტის მიერ ფიცის დადების ცერემონია. 1995 წლის 24 აგვისტოს კონსტიტუციის 71-ე მუხლის თანახმად, თანამდებობის დაკავების წინ საქართველოს ახალარჩეული პრეზიდენტი წარმოთქვამს საპროგრამო სიტყვას და დებს ფიცს: „მე, საქართველოს პრეზიდენტი, ღვთისა და ერის წინაშე ვაცხადებ, რომ დავიცავ საქართველოს კონსტიტუციას, ქვეყნის დამოუკიდებლობას, ერთიანობასა და განუყოფლობას, კეთილსინდისიერად აღვასრულებ პრეზიდენტის მოვალეობას, ვიზრუნებ ჩემი ქვეყნის მოქალაქეთა უსაფრთხოებისა და კეთილდღეობისათვის, ჩემი ხალხისა და მამულის აღორძინებისა და ძლევამოსილებისათვის“.

1995 წლის კონსტიტუციის თანახმად, პრეზიდენტის მორიგი არჩევნების პირველი ტური უნდა დანიშნულიყო წინა არჩევნების ჩატარებიდან მე-5 წლის აპრილის მეორე კვირა დღეს (მუხლი 70), ხოლო ინაუგურაციის ცერემონიალი იმართებოდა პრეზიდენტის არჩევის დღიდან მესამე კვირა დღეს.[11]

პრეზიდენტის ინაუგურაცია არა მარტო საზეიმო და ლამაზი ცერემონია უნდა იყოს, არამედ მას მნიშვნელოვანი საზოგადოებრივ-პოლიტიკური დატვირთვაც აქვს. ის განასახიერებს სახელმწიფო ხელისუფლების მემკვიდრეობითობასა და განახლებას.

ინაუგურაციის ცერემონიის განსაკუთრებულ მნიშვნელობას თავის სიტყვებში ხაზს უსვავდა ედუარდ შევარდნაძე. „ეს ცერემონია ქართული სახელმწიფოებრიობის, საქართველოს კონსტიტუციის ამოქმედების ზეიმია, საქართველოს სუვერენიტეტის, დამოუკიდებ-

---

[10] ვ.გაული. კონსტიტუციის შემუშავება და მიღება საქართველოში (1993-1995). თბ, 2002, გვ.180

[11] კონსტიტუცია არჩევის დღესა და ინაუგურაციის ცერემონიას შორის ზუსტ ვადას შეიძლება არც აწესებდეს. სხვადასხვა ქვეყნების პრაქტიკას თუ გავითვალისწინებთ, ეს ვადა შეიძლება მერყეობდეს რამდენიმე დღიდან (აზერბაიჯანის პრეზიდენტმა არჩევნების შედეგის გამოქვეყნებიდან სამი დღის განმავლობაში უნდა დადოს ფიცი) რამდენიმე თვემდე. მაგალითად, აშშ-ში ეს პერიოდი 3 თვემდე გრძელდება, 1989 წელს არგენტინაში პრეზიდენტის არჩევიდან ინაუგურაციამდე 7 თვე გავიდა და ა.შ.

ლობის, დემოკრატიის, თავისუფლების დღესასწაულია“, — აღნიშნავდა შევარდნაძე 1995 წლის ინაუგურაციის დროს. მისივე თქმით, ინაუგურაცია განასახიერებდა „ისტორიულ და ეროვნულ დონეზე მარად უწყვეტ დროთა კავშირს“.

დაახლოებით იგივე თქვა შევარდნაძემ 2000 წელს გამართული ინაუგურაციის დროს. მისი განცხადებით, „პრეზიდენტის ინაუგურაცია, საზეიმოდ ფიცის დადება და მასთან დაკავშირებული სახელმწიფო ცერემონიალი ერთ პიროვნებას არ ეკუთვნის. იგი ეძღვნება ხალხს — ხელისუფლების კონსტიტუციურ, ლეგიტიმურ წყაროს, რომელმაც წარმოშვა, რომელმაც აირჩია პრეზიდენტი და ის უზენაესი კონსტიტუციური უფლებებით აღჭურვა. ეს ზეიმი საქართველოს დამოუკიდებლობისა და სუვერენიტეტის დემონსტრაციაა“.

1995 წლის კონსტიტუციის საფუძველზე საქართველოში უკვე სამჯერ შედგა პრეზიდენტის ინაუგურაცია და არსებული გამოცდილებიდან გამომდინარე, შეიძლება ვილაპარაკოთ გარკვეული პროცედურების დამკვიდრებაზე (ან დამკვიდრების მცდელობაზე), თუნდაც ეს არ იყოს გათვალისწინებული კონსტიტუციის ტექსტით.

მიუხედავად იმისა, რომ საკონსტიტუციო კომისიაში იმძლავრა პოზიციამ, რომელიც ინაუგურაციაში რელიგიურ მხარეს გამორიცხავდა, არსებულმა გამოცდილებამ სულ სხვა სურათი წარმოაჩინა. ედუარდ შევარდნაძის პრეზიდენტობის დროს საინაუგურაციო ღონისძიებების ფაქტობრივი შემადგენელი ნაწილი გახდა პრეზიდენტის მისვლა სვეტიცხოვლის ტაძარში. 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძემ საგანგებოდ აღნიშნა, რომ უწმინდესის რჩევით სვეტიცხოველში მივიდა, მიიღო კათალიკოს-პატრიარქის ილია მეორის ლოცვა-კურთხევა და უფალს შეავედრა ხალხი, საქართველო.

2000 წელს ინაუგურაციის კონსტიტუციით განსაზღვრული დღე დაემთხვა აღდგომის დღესასწაულს. შევარდნაძის თქმით, ამასთან დაკავშირებით რჩევა კითხვა უწმინდესს — „როგორ მოვიქცეთ, ხომ არ გაგვიწყრება უფალი, რომ, ასე ვთქვათ პოლიტიკური, ეროვნული დღესასწაული — პრეზიდენტის ინაუგურაცია დავამთხვიოთ ღვთიურ დღესასწაულს“. კათალიკოს-პატრიარქის რჩევით ამაში არაფერი იყო ცუდი და ეს, ალბათ ღვთის ნება იყო. ე.შევარდნაძემ სვეტიცხოველში წარმოთქმულ სიტყვაში საგანგებოდ აღნიშნა, რომ ეს დამთხვევა შემთხვევითი არაა და ღვთის წყალობის გამოხატულებაა — „სწორედ ღმერთმა ინება ასე, იმის საფასურად და იმის აღსანიშნა-

ვად, რომ ქართველობა, საქართველოში მცხოვრები ადამიანები შემობრუნდნენ უზენაესისაკენ“.

სვეტიცხოველში ინაუგურაციის დროს პრეზიდენტის ჩასვლის ტრადიცია აღარ გააგრძელა მიხეილ სააკაშვილმა, მაგრამ იგი ინაუგურაციის წინა დღეს ჩავიდა გელათში. თუმცა, ამას არა რელიგიური, არამედ უფრო პატრიოტული ხასიათი ქონდა. მან დავით აღმაშენებლის საფლავთან ფიცი დადო საქართველოს ერთიანობისა და ტერიტორიული მთლიანობის აღდგენის თაობაზე.

ე.შევარდნაძემ ინაუგურაციის დღეს დაამკვიდრა მთაწმინდაზე ასვლის წესიც და ეს საგანგებოდ აღნიშნა 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში. მისი თქმით, ოფიციალური საინაუგურაციო ცერემონიის წინ იყო მთაწმინდაზე და ეს „მომავალში, ალბათ, ტრადიციულ რიტუალად იქცევა, სწორედ სამოქალაქო, სახელმწიფო რიტუალად, რადგანაც ეს იყო ნიშანი იმისა, რომ პრეზიდენტი არა მარტო აღმასრულებელი ხელისუფლებისა და სახელმწიფოს მეთაურია აწმყოში, არამედ ის ობიექტურად ქვეყნის ისტორიულ დროთა კავშირის სიმბოლო და გარანტიც არის“. 2000 წელს გამართული ინაუგურაციის დროს შევარდნაძემ განაცხადა, რომ „უკვე ტრადიციად იქცა ინაუგურაციის დღეს ახლადარჩეული პრეზიდენტის ასვლა მთაწმინდაზე“. მისი თქმით, „ეს თითქოს მისტიკური სულიერი შერწყმაა ერის წარსულთან“.

ინაუგურაციის დღეს მთაწმინდაზე აღარ ასულა მიხეილ სააკაშვილი, რომლის ამოსავალი სამოქმედო ხაზი შევარდნაძისგან გამიჯვნა იყო.

1995 წლიდან პრეზიდენტის ინაუგურაციის ადგილად დამკვიდრდა რუსთაველის გამზირი პარლამენტის შენობის წინ. ამ მხრივ საქართველოში დამკვიდრებული ცერემონიალი გარკვეულწილად გავს აშშ-ის პრეზიდენტის ინაუგურაციის ცერემონიალს. აშშ-ში პრეზიდენტი ფიცს საჯაროდ დებს ტრიბუნაზე, რომელიც დგას აშშ-ის კონგრესის ფასადის წინ. ფიცს კი იღებს აშშ-ის უმაღლესი სასამართლოს თავმჯდომარე. ამას მნიშვნელოვანი სიმბოლური აზრი აქვს, რადგანაც პრეზიდენტის ინაუგურაციის დროს თითქოსდა ერთიანდება აშშ-ის სახელმწიფო ხელისუფლების სამივე შტო — აღმასრულებელი, საკანონმდებლო და სასამართლო.

საქართველოში ინაუგურაციის ადგილს, გარდა ხელისუფლების შტოების სიმბოლური ერთიანობისა, სხვა არანაკლებს მნიშვნე-

ლოვანი დატვირთვაც აქვს. რუსთაველის გამზირი და, კერძოდ, ადგილი პარლამენტის შენობის წინ საქართველოს დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის მნიშვნელოვან ეპიზოდებს უკავშირდება. ამ ფაქტის დაფიქსირება და პატივის მიგება საინაუგურაციო სიტყვების უცვლელ შემადგენელ ნაწილად იქცა, თუმცა განსხვავებული ნიუანსებით. „დღეს ჩვენ შევიკრიბეთ ისტორიულ რუსთაველის პროსპექტზე, პარლამენტისა და პრეზიდენტის სასახლის წინ, სადაც 70-იან წლებში სახელმწიფო ენად დაკანონდა ქართული ენა. იქ, სადაც 9 აპრილს დაიღვარა ქართველ მამულიშვილთა უმანკო სისხლი, სადაც გამოცხადდა საქართველოს დამოუკიდებლობა და დაიწყო ახალი ხანა საქართველოს ისტორიაში", — განაცხადა შევარდნაძემ 1995 წლის ინაუგურაციის დროს.

. 1978 წლის 14 აპრილის გახსენება შემთხვევითი არაა. მაშინ, საბჭოთა პერიოდში, საქართველოს სსრ ახალი კონსტიტუციის მიღების დროს, მოსკოვის მითითებით, კონსტიტუციიდან ქართული ენის სახელმწიფო სტატუსის მოხსნას აპირებდნენ და საპროტესტო გამოსვლამ ამ განზრახვისაგან ხელი ააღებინათ. ამას შევარდნაძე, რომელიც იმ დროს საქართველოს კომპარტიის ლიდერი იყო, თავის დამსახურებადაც აცხადებდა.

საინაუგურაციო სიტყვის ეს ეპიზოდი თითქმის უცვლელად გამეორდა შევარდნაძის 2000 წლის 30 აპრილის საინაუგურაციო სიტყვაშიც, სადაც პრეზიდენტი უკვე ხაზგასმით აღნიშნავს თავის დამსახურებას ქართული ენის დაცვის საქმეში: „სიმბოლურია ისიც, რომ ახლად არჩეული პრეზიდენტის ინაუგურაცია ტარდება რუსთაველის გამზირზე, სადაც კომუნისტურ ეპოქაში ჩვენ ყველამ ერთად დავიცავით ქართული ენა — როგორც სახელმწიფო ენა. აქ, რუსთაველის პროსპექტზე 1989 წლის 9 აპრილს დაიღვარა დამოუკიდებლობისათვის მებრძოლ გმირთა წმინდა სისხლი. აქვე ახდა მათი ოცნება, — გამოცხადდა საქართველოს დამოუკიდებლობა".

როგორც ვხედავთ, გაჩნდა ახალი შტრიხი — დამოუკიდებლობის გამოცხადების ადგილი. 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძე ამის ხსენებას მოერიდა, რადგანაც ეს „ზვიად გამსახურდიას სახელს" უკავშირდებოდა, ზვიადისტებთან კი შევარდნაძეს დაძაბული ურთიერთობა ქონდა. 2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძე უკვე ლაპარაკობდა ეროვნული შერიგების პოლიტიკის განხორციელებისა და 1991-1992 წლების მოვლენებისათვის შეფასე-

ბის მიცემის აუცილებლობაზე, რაც ზვიადისტების ტრადიციული მოთხოვნა იყო. „დამოუკიდებლობის გამოცხადების ადგილის“ ხსენება ასევე ზვიადისტებისკენ გადადგმული ნაბიჯი იყო.

ინაუგურაციის ადგილის თემაზე თავის სიტყვის დასაწყისშივე ვრცლად შეჩერდა მიხეილ სააკაშვილი. ოღონდ მის საინაუგურაციო სიტყვაში აღარ იყო ნახსენები 14 აპრილის თემა. სამაგიეროდ გაიხსენა ის ფაქტი, რომ ამ ადგილას, საბჭოთა პერიოდამდე არსებული ეკლესიის ეზოში, დაიმარხა თბილისის მისადგომებთან საქართველოში შემოჭრილი წითელი არმიის წინააღმდეგ ბრძოლაში დაღუპულთა ნაწილი. „ეს არის ადგილი, სადაც საქართველოსთვის თავდადებული გმირები თავს სწირავდნენ საქართველოს თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის. აქ დაეცნენ იუნკრები, რომლებმაც ყველაფერი გააკეთეს, რათა არ დაეშვათ ბოლშევიკების მიერ საკუთარი სამშობლოს დაპყრობა და საქართველოს გათიშვა მსოფლიო პროცესებისგან ათწლეულების განმავლობაში. აქ დაიღუპნენ გმირები, რომლებიც იბრძოდნენ საქართველოს დამოუკიდებლობისათვის 1989 წლის ცხრა აპრილს. სწორედ აქ მოხდა მათთან უსასტიკესი ანგარიშსწორება საბჭოთა ჯარებისა და ტანკების მიერ“, — აღნიშნა სააკაშვილმა.

სააკაშვილის ინაუგურაციის დროს გაჩნდა ახალი რიტუალიც — 15-წამიანი პატივის მიგება დაღუპულ გმირთა ხსოვნისათვის. დაღუპულთა გახსენებაც დაუკავშირდა „ოცნების“ საქართველოსათვის ბრძოლის აუცილებლობას. „ეს ახალგაზრდები შეეწირნენ თავიანთ ოცნებას საქართველოსთვის. დღეს ჩემი და ჩვენი ვალია, ეს ოცნება ვაქციოთ რეალობად“, — განაცხადა სააკაშვილმა.

1995 წლის ინაუგურაციის დროს შეკრებილ საზოგადოებას დაურიგდა ცალკე ბროშურად გამოცემული „პრეზიდენტის საპროგრამო გამოსვლა“, რომელშიც ჩამოყალიბებული იყო ე.შევარდნაძის წინასაარჩევნო პროგრამა. ეს საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძემ აღნიშნა კიდეც. 2000 წლის ინაუგურაციის დროს წარმოთქმულ სიტყვაშიც შევარდნაძემ საზოგადოებას შეახსენა, რომ მათთვის ცნობილია საქართველოს პრეზიდენტის წინასაარჩევნო პროგრამა, „რომელმაც 2000 წლის 9 აპრილის არჩევნებში პრეზიდენტს გამარჯვება მოუტანა“.

რაც შეეხება საინაუგურაციო სიტყვებს, ისინი როგორც თავისი სტრუქტურით, ისევე შინაარსითა და მოცულობით განსხვავდება

ერთმანეთისაგან. ყველაზე ვრცელი ზვიად გამსახურდიას საინაუგურაციო სიტყვაა, ყველაზე მოკლე — მიხეილ სააკაშვილის სიტყვა:

| | სიტყვების რაოდენობა | ასო-ნიშნების რაოდენობა |
|---|---|---|
| ზვიად გამსახურდია, საინაუგურაციო სიტყვა 1991 წელი | 2.557 | 21.194 |
| ედუარდ შევარდნაძე, საინაუგურაციო სიტყვა, 1995 წელი | 1.647 | 13.475 |
| ედუარდ შევარდნაძე, საინაუგურაციო სიტყვა, 2000 წელი | 2.497 | 20.341 |
| ედუარდ შევარდნაძე, 2000 წელს სვეტიცხოველში წარმოთქმული სიტყვა | 910 | 6.088 |
| მიხეილ სააკაშვილი, საინაუგურაციო სიტყვა, 2004 წელი | 1.311 | 9.304 |
| მიხეილ სააკაშვილი, 2004 წელს გელათში წარმოთქმული სიტყვა | 272 | 1.776 |

პრეზიდენტების საინაუგურაციო სიტყვები იბეჭდება ინაუგურაციის შემდეგ პრესაში გამოქვეყნებული ტექსტების მიხედვით.

მალხაზ მაცაბერიძე

# საქართველოს პრეზიდენტის ზვიად გამსახურდიას საინაუგურაციო სიტყვა

**1991 წლის 7 ივნისი**

## საქართველოს რესპუბლიკის პრეზიდენტის ზვიად გამსახურდიას გამოსვლა საქართველოს რესპუბლიკის უზენაესი საბჭოს სესიაზე

პატივცემულო დეპუტატებო, პატივცემულო სტუმრებო, ძვირფასო მეგობრებო!

დღეს მოგმართავთ ვითარცა თანამემამულეთა მიერ არჩეული პრეზიდენტი საქართველოსი. ვიდრე სრულად გავისიგრძეგანებდეთ იმ მდგომარეობას, რომელშიც აღმოვჩნდით დღეს, ესოდენ ცვალებად და დაძაბულ ეპოქაში, უწინარეს ყოვლისა, მსურს მადლობა გადავუხადო ყველას, ვინც ხმა მომცა და მხარი დამიჭირა ამ არჩევნებში. მსურს აგრეთვე თქვენი ყურადღება მივაპყრო უდიდეს მნიშვნელობას საერთო სახალხო არჩევნებისას.

28 ოქტომბრის შემდეგ განვლილი პერიოდი გახლდათ ურთულესი გამოცდა, როგორც ხალხის, ისე მის მიერ არჩეული ხელისუფლებისა და მთავრობისთვის, ვინაიდან მძიმე და ეკლიანია თავისუფლებისკენ მიმავალი გზა. მითუმეტეს ძნელია ამ გზაზე ყოველდღიური სიარული. როდესაც გაივლის პირველი ენთუზიაზმი, გამოჩნდებიან პირველი და სამწუხაროდ არა უკანასკნელი შეცდომილნი და გზააბნეულნი, როდესაც ფიზიკური შეზღუდულობა ადამიანისა, ამქვეყნიური ხორცისმიერი პრობლემები თითქოსდა შურს იძიებენ შინაგანად უკვე თავისუფალ ერზე. უნდა ვაღიაროთ, რომ ოცნება თავისუფლებაზე, სტიქიური მოქმედება მისი სახელით შეუდარებლად უფრო იოლი იყო, ვიდრე სახელმწიფო პოლიტიკის რანგში აყვანილი, რეალურ სამუშაოდ ქცეული ეროვნული აღორძინება.

მოგეხსენებათ, პრეზიდენტის ძალაუფლების კანონიერება უეჭველი იყო პარლამენტის მიერ ჩემი არჩევის დროსაც, არავითარი იურიდიული საჭიროება არ არსებობდა საერთო სახალხო არჩევნების მოსაწყობად და მაინც, თავისუფლება ვალდებული იყო შეემოწმებინა ხალხის შინაგანი მზაობა თავისუფლებისათვის,

რადგან არ შეიძლება ოდენ გარეგანად მივანიჭოთ ხალხს იგი. პოლიტიკურ ინსტიტუტებს შეუძლიათ, მხოლოდ ხელი შეუწყონ ხალხის ნების გამოვლენას, მისცენ მას სწორი კალაპოტი, ძალადობით აქ ფონს ვერ გავალთ. სწორედ ამიტომ, ნებისმიერი ტოტალიტარული სისტემა ისტორიულად განწირული გახლავთ. დღეს უკვე გადაჭრით შეიძლება ითქვას, რომ ურყევია ქართველი ხალხის ნება დააღწიოს თავი იმპერიულ ბორკილებს. იგი თანმიმდევრულად და პრინციპულად ადგას ამ გზას. ეს არ გახლავთ მოულოდნელი. ჩვენ ვდგავართ საქართველოს ისტორიის გზის გასაყარზე, სადაც ქართველი კიდევ ერთხელ ამბობს უარს ამქვეყნიურ, ფიზიკურ კეთილდღეობაზე, სულისმიერი ეროვნული აღორძინების სახელით. აღორძინება კი განახლებისა და საკუთარი ჭეშმარიტი მეობისკენ დაბრუნებას ნიშნავს. მხოლოდ ღვთის შეწევნითა და თითოეული ჩვენგანის თავდაუზოგავი საქმიანობით შეიძლება მივაღწიოთ მას. განსაკუთრებით უნდა აღინიშნოს, რომ გადამწყვეტ მომენტში ქართველთა გვერდით დადგა არაქართველი მოსახლეობის უდიდესი ნაწილი, ამას ჩვენი ერი არასოდეს დაივიწყებს. უპრეცედენტო ანტიქართული პროპაგანდის პირობებში ჩატარებულმა არჩევნებმა მსოფლიოს წინაშე დაამტკიცა, რომ საქართველოში მცხოვრებ ყველა ეროვნების წარმომადგენელს გააჩნია არა მხოლოდ საერთაშორისო სამართლით აღიარებული ყველა უფლება, არამედ არსებობისთვის ესოდენ აუცილებელი კულტურული სივრცეც, რომლის გარეშეც ვერცერთი ეროვნული უმცირესობა ვერ იარსებებს და რომლის გარანტირებაც არ შეუძლია არცერთ დაწერილ კანონს. საპრეზიდენტო წინასაარჩევნო კამპანიამ და არჩევნებმა, კიდევ ერთხელ მკაფიოდ წარმოაჩინა ახლად ჩამოყალიბებული ეროვნული ხელისუფლების მაღალი ავტორიტეტი. ამ არჩევნებმა გამოხატა ქართველი ერის, საქართველოს მთელი მოსახლეობის ნებისა და ეროვნული ხელისუფლების პოლიტიკური გეზის ჭეშმარიტი ერთიანობა.

საპრეზიდენტო არჩევნებში მოპოვებული შთამბეჭდავი გამარჯვების ერთ-ერთი საწინდარი გახლდათ ხალხის საყოველთაო მხარდაჭერა იმ ძირეულ რეფორმებისადმი, რომელთაც არჩევნებისთანავე ახორციელებენ საქართველოს რესპუბლიკის უზენაესი

საბჭო და მთავრობა. დამოუკიდებლობისაკენ მავალ საქართველოსა და საბჭოთა კავშირს შორის არსებული მწვავე პოლიტიკური კონფრონტაციის, ამ კონფრონტაციით გამოწვეული მძიმე პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიკური მდგომარეობის მიუხედავად, უაღრესად მოკლე ვადაში ეროვნულმა ხელისუფლებამ განახორციელა რადიკალური საშინაო რეფორმა. ამ რეფორმის პოლიტიკური მიზანი იყო საქართველოს დამოუკიდებელი სახელმწიფოს აღდგენა და საბჭოების სანაცვლოდ მმართველობის დემოკრატიული სტრუქტურების ჩამოყალიბება. ხალხის მხარდაჭერა დასტურია იმისა, რომ უზენაესმა საბჭომ ამ მიმართულებით პრინციპულად სწორად წარმართა საქმიანობა, მის მიერ განხორციელებულ იქნა სახელმწიფო მმართველობის სამართლებრივი სისტემის ეროვნულ-სახელმწიფოებრივი მოწყობის რეფორმირება. საფუძველი ჩაეყარა ეროვნული უშიშროებისა და თავდაცვის დამოუკიდებელი სტრუქტურების ჩამოყალიბებას და რაც მთავარია, რეფერენდუმში ხალხის უპრეცედენტო მხარდაჭერის შედეგად, სამართლებრივი აქტით აღდგენილ იქნა საქართველოს სახელმწიფოებრიობა.

1991 წლის 31 მარტი და 9 აპრილი ქართველი ერის და ეროვნული ხელისუფლების უდიდესი გამარჯვებაა. ეროვნულმა ხელისუფლებამ გატარებული უმნიშვნელოვანესი ცვლილებების, მრავალპარტიულობის იურიდიული და ფაქტობრივი დამკვიდრების, მთავრობის რეორგანიზაციის, ადგილობრივი მმართველობის ინსტიტუტების — საკრებულოების და პრეფექტურების შემოღების, პრეზიდენტის ინსტიტუტის დაწესების შედეგად, საპრეზიდენტო რესპუბლიკის სახით დაამკვიდრა დემოკრატიული პოლიტიკური სისტემა.

ეროვნულმა ხელისუფლებამ რეალური პერსპექტივა შეუქმნა საქართველოს თავდაცვის სისტემის ფორმირებას. 1991 წლის 26 აპრილს, სამშობლოს ერთგულების ფიცი დასდეს ეროვნული გვარდიის პირველმა შენაერთებმა.

ეროვნული ხელისუფლების მიერ გატარებული რეფორმების შედეგად საქართველოს დამოუკიდებლობის აღდგენის აქტით იურიდიულად დასრულდა გარდამავალი პერიოდი და შეიქმნა რეალური წინაპირობა მისი ფაქტობრივი ასრულებისთვისაც. ქარ-

თველი ერის ისტორია, საქართველოს სახელმწიფოებრიობის ისტორია, ქართული კულტურა და ტრადიციული ღირებულებანი, ეს არის ჩვენი წარსული, ეს არის ჩვენი სიამაყე. თავისუფლებისა და დემოკრატიისათვის მებრძოლი ხალხი, რელიგიური მსოფლხედვის და ეროვნული ცნობიერების აღორძინების საზოგადოება — ეს არის ჩვენი აწმყო, ჩვენი ბრძოლის შედეგი. მივიღეთ საქართველოს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის აღდგენის აქტი და ამრიგად წარვსდექით მსოფლიოს ერთა წინაშე. საქართველოს რესპუბლიკის საერთაშორისო აღიარება მსოფლიოს ერთა თანაარსებობის, ევროპული და კავკასიური უსაფრთხოების პრობლემაა.

საქართველოს საერთაშორისო ცნობის პროცესი მჭიდროდ არის დაკავშირებული გლობალურ პოლიტიკურ ცვლილებებთან. ფაქტობრივად დამთავრდა ცივი ომი დასავლეთსა და აღმოსავლეთს შორის. სულ უფრო მეტ მხარდაჭერას იძენს თანასწორუფლებიანი თანამშრომლობის იდეები. ამის ნათელი დადასტურებაა ევროპის გაერთიანებული ქვეყნების კავშირურთიერთობანი, ინიციატივა ამერიკის კონტინენტის ქვეყნების ეკონომიკური თანამშრომლობის თაობაზე, განცხადებულია ახალი პოლიტიკური აზროვნებისა და მსოფლიოს ახალი წესრიგის პრინციპები. ზემოთთქმულიდან გამომდინარე ვთვლით, რომ ქართველი ერის უფლებას და ურყევ ნებას — იცხოვროს დამოუკიდებელ სახელმწიფოში, ექნება მსოფლიოს დემოკრატიული სახელმწიფოების თანადგომა.

საქართველოს რესპუბლიკა მსოფლიოს სახელმწიფოებთან ურთიერთობას აგებს თანასწორუფლებიანობის, ურთიერთპატივისცემის, ურთიერთხელსაყრელობის და ურთიერთსარგებლიანობის პრინციპებზე. საქართველოს რესპუბლიკა შეუერთდება უმნიშვნელოვანეს საერთაშორისო შეთანხმებებს ერთა მშვიდობიანი თანაარსებობის ყველა სფეროში. ჩვენ არაერთგზის გაგვიცხადებია და ახლაც ვადასტურებთ, რომ საბჭოთა კავშირთან ურთიერთობის მოგვარება უმნიშვნელოვანესია საქართველოსათვის. ეს ერთი მხრივ განპირობებულია საქართველოს რეალური სამართლებრივი სტატუსით, ხოლო მეორე მხრივ საქართველოს რესპუბლიკასა და საბჭოთა კავშირს, როგორც ორი მეზობელი სახელმწიფოს დღე-

ვანდელი ურთიერთობით. საბჭოთა კავშირის შემადგენლობაში მყოფმა 9 რესპუბლიკამ ფაქტობრივად განსაზღვრა თავისი მომავალი სახელმწიფოებრივი არსებობა რესპუბლიკათა კავშირის სახით. ეს არის მათი ნება და უფლება. აშკარად გამოხატულია აგრეთვე დანარჩენი 6 რესპუბლიკის სწრაფვა დამოუკიდებლობისაკენ. ამის ერთ-ერთი დადასტურებაა სულ ახლახანს, კიშინიოვის ფორუმზე მიღებული დოკუმენტები. ეს და სხვა პოლიტიკური პროცესები გვაძლევს იმედს, რომ შესაძლებელია ჩატარდეს თანასწორუფლებიანი მოლაპარაკება საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირის სამართალმემკვიდრე სახელმწიფოსა და საბჭოთა კავშირის მიერ ოკუპირებულ, ანექსირებულ და არასამართლებრივად ინკორპორირებულ სახელმწიფოთა შორის. მიზანშეწონილად მიგვაჩნია ამ მოლაპარაკების პროცესში საერთაშორისო ორგანიზაციების წარმომადგენელთა ჩართვაც. ამ ინიციატივის წარმატებით განხორციელება, ჩვენის აზრით, უზრუნველყოფს მსოფლიოს დიდ ნაწილზე მშვიდობისა და დემოკრატიის საბოლოო დამკვიდრებას, პოლიტიკურ და ეკონომიკურ სტაბილიზაციას. ჩვენის აზრით, ეს არის ერთადერთი გზა იმ გლობალური პრობლემების გადაწყვეტისა, რომელიც დგას მსოფლიოს წინაშე 70 წლის მანძილზე.

ყოველივე ეს, შესაძლოა გახდეს გორბაჩოვისეული „პერესტროიკის" პოლიტიკისა და დამოუკიდებლობისათვის მებრძოლი რესპუბლიკების მიზანთა ურთიერთშეხების წერტილიც. ჩვენს მეზობლებთან, სახელმწიფოთა შორის სამთავრობოთაშორისო დონეზე ურთიერთობის განსაზღვრა დაემყარება არსებული საზღვრების ხელშეუხებლობის პრინციპს, მეგობრობისა და კეთილმეზობლობის საერთაშორისოდ აღიარებულ ნორმებს.

საქართველოს ხელისუფლება და ქართველი ერი ვერ იქნება გულგრილი ჩვენი ისტორიული მეზობლების — სომხებსა და აზერბაიჯანელებს შორის არსებული კონფლიქტის მიმართ. ყარაბახის პრობლემა კავკასიელთა სატკივარია და მისი მშვიდობიანი მოგვარებისათვის საქართველოს რესპუბლიკამ უკვე იკისრა შუამავლის როლი. ქართველ ერსა და ქართულ სახელმწიფოს ტრადიციულად ჰქონდა კავკასიის რეგიონში მასტაბილიზირებელი როლი

პოლიტიკური, ეროვნებათაშორისო და სხვა პრობლემების თვალსაზრისით და ყოველთვის ღირსეულად ართმევდა მას თავს. ამ ფუნქციის ღირსეულად შესრულებას საქართველო უფრო მეტად შეძლებს საშინაო ვითარების შემდგომი სტაბილიზირების შემთხვევაში, როდესაც საბოლოოდ ჩამოყალიბდება მისი პოლიტიკური სისტემა და გაირკვევა მისი ეროვნულ-ტერიტორიული მოწყობა. ამავე დროს, მოხდება სამაჩაბლოს კონფლიქტის მოწესრიგება, რისთვისაც აგრეთვე აუცილებელია საქართველოსა და საბჭოთა კავშირს შორის ურთიერთობების ნორმალიზაცია და საქართველოს დიპლომატიური ცნობა უცხოეთის სახელწიფოთა მიერ, საქართველოს მიღება გაეროს წევრად, რასაც დააჩქარებს ცენტრთან ჩვენი მოლაპარაკება. სახელმწიფო მოწყობას საფუძვლად უნდა დაედოს მმართველობისა და თვითმმართველობის ისეთი პოლიტიკური პრინციპები, რომლებიც გამორიცხავენ სახელმწიფოსა და მისი შემადგენელი ნაწილების დაპირისპირებას. დაიცავენ სახელმწიფოს ერთიანობას და ხელს შეუწყობენ რესპუბლიკის სტრუქტურულ ერთეულთა ინტერესების დაცვას. ეროვნულ სახელმწიფოებრივი მოწყობის ერთ-ერთი აუცილებელი საფუძველი უნდა იყოს აფხაზების, როგორც საქართველოს მკვიდრი ერის პოლიტიკურ უფლებათა აღიარება — ტრადიციული ქართულ-აფხაზური მეგობრობა. აფხაზეთი საქართველოს განუყოფელი ნაწილია. იგი სამშობლოა როგორც ქართველთა, ისე აფხაზთა. საქართველოს რესპუბლიკის მიერ კონსტიტუციურად გარანტირებული იქნება აფხაზეთის პოლიტიკური ავტონომია და აფხაზთა ეროვნული უფლებების ხელშეუხებლობა. საქართველოს დამოუკიდებლობის რეალურ აღდგენასთან ერთად, უნდა აღდგეს ტრადიციული ურთიერთობა აფხაზთა და ქართველთა შორის. აჭარის ავტონომიური რესპუბლიკის მომავალს განსაზღვრავს თავად აჭარის მოსახლეობა. ეროვნულ სახელმწიფოებრივი მოწყობა ისევე, როგორც პოლიტიკური სისტემა, უნდა განისაზღვროს სამართლებრივი სახელმწიფოს პრინციპებით. ეროვნული სამართლებრივი სისტემა უნდა დაეფუძნოს ქართულ სამართლებრივ კულტურასა და ტრადიციებს, რომელთა საფუძველზეც და საზღვარგარეთის ქვეყნების გამოცდილების გათვალისწინებით, აღორძინდება ეროვნული კა-

ნონმდებლობა. აღდგება სამართლის სუვერენიტეტი, რომელიც შესაბამის საზღვრებსა და პროცესუალურ ფორმებში მოაქცევს სახელმწიფო აპარატის ფაქტობრივ შესაძლებლობებს, უზრუნველყოფს სახელმწიფოსა და პიროვნების სამართლებრივ ურთიერთკავშირს. პოლიტიკურ და სამართლებრივ რეფორმათა გატარებამ უნდა უზრუნველყოს სამართლებრივი სახელმწიფოს აშენება, რაც გულისხმობს კანონის უზენაესობის და ავტორიტეტის დამკვიდრებას, სახელმწიფო ხელისუფლებასა და მოქალაქეთა შორის ურთიერთობის სამართლებრივი ფორმის ჩამოყალიბებასა და განმტკიცებას, სამართლებრივი ნიჰილიზმის შეცვლას სამართლებრივი რწმენით, ადამიანის უფლებათა და თავისუფლებათა, პიროვნების ხელშეუხებლობის გარანტიების შექმნას, რომლის დაცვა და პატივისცემა სავალდებულოა ხელისუფალთათვის, რამეთუ სახელმწიფოს უპირველესი მიზანია მის მოქალაქეთა ღირსეული არსებობის პირობები. აუცილებელია, რომ საზოგადოებრივი, პოლიტიკური და სახელმწიფო ცხოვრების ყველა სუბიექტის სამართლებრივი მდგომარეობა და ურთიერთმიმართება განისაზღვროს სამართლებრივი კანონებით და უზრუნველყოფილ იქნას სახელწიფო გარანტიებით. სამართლებრივი რეფორმის განხორციელების აუცილებელი წინაპირობაა სახელმწიფო ხელისუფლების დანაწილება: საკანონმდებლო, აღმასრულებელ და სასამართლო ორგანოთა ურთიერთგამიჯვნა. ეს გამორიცხავს ხელისუფლების მონოპოლიზაციას, უზრუნველყოფს სახელმწიფო ხელისუფლების მთელი სისტემის შესაბამისობას სამართლის მოთხოვნებთან და მათ თანმიმდევრულ აღსრულებას. სამართლებრივი სახელმწიფოს დამკვიდრების გზაზე საჭიროა უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოს უზენაესობის უზრუნველჰყოფა. ეს უზენაესი წარმომადგენლობითი ორგანო, როგორც ეროვნული სუვერენიტეტის გამომხატველი გამოდის არა უბრალო საკანონმდებლო, არამედ არსებითად დამფუძნებელი ორგანოს სახით, რომელიც ადგენს სამართლებრივი სახელმწიფოებრიობის ინსტიტუტებს, ნორმებსა და პროცედურების სისტემას. ამ გზით იგი უნდა იქცეს სამართლებრივი სახელმწიფოს დაფუძნებისა და მისი რეალური ფუნქციონირების სუვერენულ ხელისუფლებრივ გარანტად.

საქართველოს სახელმწიფოს არსებობის ისტორია ცხადჰყოფს ეროვნული თავდაცვის სისტემის აუცილებლობას. ტრადიციულად ცნობილია ქართველთა მხედრული შემართება და მებრძოლი სული. დღეს, საქართველოს რესპუბლიკის ხელისუფლების და მოსახლეობის ერთიანი ძალისხმევით შეიქმნა ეროვნული არმიის ჩამოყალიბების პერსპექტივაც. საქართველოს სამხედრო დოქტრინა თავდაცვითი ხასიათისაა. პირველ რიგში იგი გაითვალისწინებს საერთო ევროპული უსაფრთხოების სისტემის შექმნისათვის ხელშეწყობას. ეს არის საქართველოს შეიარაღებული ძალების არსებობისა და მათი სტატუსის ძირითადი პრინციპი. ეროვნული დამოუკიდებლობის, ტერიტორიული მთლიანობის, კონსტიტუციური წყობის გარანტიების დაცვა, ეროვნული უშიშროების სამსახურის და საქართველოს შეიარაღებული ძალების უპირველესი ამოცანაა.

საქართველოში როგორც მართლმადიდებელ ქრისტიანულ ქვეყანაში ტრადიციული იყო კავშირი ეკლესიასა და სახელმწიფოს შორის. ქართველთა ცხოველი მორწმუნეობა განსაზღვრავდა მტრულ გარემოცვაში საქართველოს სახელმწიფოს მრავალსაუკუნოვან არსებობას. სახელმწიფო კი, თავის მხრივ, ყოველნაირად უწყობდა ხელს ეკლესიის სამოციქულო მოღვაწეობას. საქართველოს სახელმწიფოებრივი აღორძინება, მისი დამოუკიდებლობის აღდგენა ვერ მოხერხდება ქართველთათვის ნიშნეული ცხოველი მორწმუნეობის აღორძინების გარეშე, ზნეობრივი აღორძინების გარეშე. ამას ადასტურებს საქართველოს წარსულიცა და აწმყოც. სწორედ ამიტომ, ჭეშმარიტად ქართული ეროვნული მოძრაობა მჭიდროდ იყო და არის დაკავშირებული რელიგიურ ცნობიერებასთან, ეკლესიის წიაღთან. დღევანდელი მოძრაობა თავისი შინაგანი არსით ეროვნულ-რელიგიური მოძრაობაა, რამდენადაც იგი არ გულისხმობს მხოლოდ ეროვნულ-პოლიტიკური მიზნების განხორციელებას, არამედ ითვალისწინებს ზნეობრივ აღორძინებას ქრისტიანულ რწმენასა და ცნობიერებაზე დამყარებით. ეროვნული ხელისუფლება იღვაწებს ეკლესიასა და სახელმწიფოს შორის ტრადიციული ერთობის აღსადგენად. ამ ერთობის არსი შემდეგში მდგომარეობს — ეროვნული სახელმწიფოს ავტორიტეტი უნდა

დაემყაროს არა მარტო ხელისუფლების სოციალურ-პოლიტიკურ განსაზღვრულობას, არამედ უმეტესწილად ქრისტიანულ ზნეობრივ საწყისებს.

სახელმწიფოს დამოკიდებულება ეკლესიისადმი ემყარება რელიგიურ-ზნეობრივი ავტორიტეტის უზენაესობასა და ეკლესიის განსაკუთრებული სოციალური ფუნქციის აღიარებას. ეკლესიის სამოციქულო მოღვაწეობის სულიერი ბუნება თავისთავად გამორიცხავს მის უშუალო მონაწილეობას ქვეყნის პოლიტიკურ სისტემაში, მაგრამ პოლიტიკური სისტემიდან ეკლესიის გამოყოფა არ უნდა ნიშნავდეს სახელმწიფოსა და ეკლესიის ურთიერთგათიშვას. სახელმწიფო და ეკლესია არ უნდა ერეოდნენ ურთიერთის საქმეში, მათ ერთობლივად უნდა უზრუნველჰყონ საერო და საეკლესიო ცხოვრების მთლიანობა. ჩვენ მომხრენი ვართ არა სახელმწიფოსა და ეკლესიის, ეკლესიისა და სკოლის ურთიერთგამიჯვნისა, არამედ მათი ბუნებრივი კავშირისა, რომელიც იმავდროულად პოლიტიკური სისტემისა და ეკლესიის ურთიერთდამოკიდებულებასაც ემყარება. სახელმწიფოს დამოუკიდებლობის აღდგენასთან ერთად მართლმადიდებლობა სახელმწიფო რელიგიად უნდა იქცეს. ამ პრინციპებიდან გამომდინარე, ქართულმა სახელმწიფომ უნდა უზრუნველჰყოს ეკლესიის უფლება იყოს საერო ცხოვრების აქტიური მონაწილე. სახელმწიფომ უნდა დაიცვას საეკლესიო ქონება, ხელი შეუწყოს ეკლესიას ტრადიციულ სამონასტრო მშენებლობაში. სახელმწიფომ უნდა იზრუნოს, რათა ეკლესიამ მიიღოს საჭირო მატერიალური დახმარება. საგანმანათლებლო საქმიანობის, ტაძრების მშენებლობისა და შეკეთებისათვის. უნდა აღდგეს საეკლესიო საკუთრება მიწაზე. მართლმადიდებლობის სახელმწიფო რელიგიად აღიარება არ ხელჰყოფს სხვა რელიგიების აღმასრულებელთა, აგრეთვე ათეისტთა მოქალაქეობრივ უფლებებს. სახელმწიფოს მიერ გარანტირებული იქნება სინდისის თავისუფლება და თითოეულ პიროვნებას მიეცემა თავისუფლება იყოს აღმსარებელი იმ სარწმუნოებისა, რომელსაც თავად აღიარებს. მოქალაქეთა უფლებები არ შეიზღუდება რელიგიური ნიშნით. საქართველოს სახელმწიფო კვლავაც ერთგული დარჩება ტრადიციული რელიგიური შემწყნარებლობისა.

საბჭოთა სახელმწიფოს აგების ძირითადმა პრინციპმა — მონოპოლიზმმა, თავსმოხვეულმა ეკონომიკურმა სისტემამ, ქართველი კაცისთვის უცხო, არატრადიციულმა წარმოებითმა ურთიერთობებმა დავიწყებას მისცა საუკუნეებით გამომუშავებული და მის ეთნოფსიქიკაზე დაფუძნებული სამეურნეო სისტემა. ყოველივე ამან, გამოიწვია ეკონომიკის მოშლა, მეურნეობის მართვის გაუარესება, ეკონომიკური მიზანშეწონილობისათვის ძირის გამოთხრა და საზოგადოება მიიყვანა ზნეობრივ დეფორმაციამდე. საქართველოს დღევანდელი ეკონომიკური მდგომარეობა შეიძლება შეფასდეს, როგორც ღრმად კრიზისული. დასკვნა შეიძლება გაკეთდეს ერთი — აუცილებელია ძირეული ეკონომიკური რეფორმის გატარება. იგი უნდა დაეყრდნოს ქართული ეროვნული ტრადიციების სამეურნეო ჩვევების და ურთიერთობის აღორძინებას, რისი განხორციელებაც შეუძლებელია გეგმური მმართველობის პირობებში. ჩვენ ვთვლით, რომ სახელმწიფო ეკონომიკაში უნდა ჩაერიოს იმ ზომით, რომელიც აუცილებელია ქვეყნის ერთიანი პოლიტიკური და სოციალ-ეკონომიკური ინტერესების დაკმაყოფილებისა და სამეწარმეო საქმიანობის განვითარებისთვის. სახელმწიფო მონოპოლისტური სისტემის ლიკვიდაცია ძალზე მნიშვნელოვანია, მაგრამ იგი პრობლემის მხოლოდ ერთი მხარეა. არანაკლები მნიშვნელობა აქვს ისეთი ეკონომიკური სისტემის შექმნას, რომელიც პასუხობს ადამიანთა მოთხოვნილებებს. ასეთად, სოციალური საბაზრო მეურნეობა მიგვაჩნია: იგი ანსახიერებს სამ უმნიშვნელოვანეს სოციალურ ფასეულობას — თავისუფლებას, ეფექტიანობას და სოციალურ თავისუფლებას. მის პირობებში ერთმანეთთან შეხამებულია თავისუფალი შრომის და სოციალური უფლებების გარანტიები — საკუთრებისადმი პატივისცემა და საზოგადოებრივი სარგებლიანობა, თავისუფალი მეწარმეობა და კეთილსინდისიერი კონკურენცია.

სოციალურ საბაზრო მეურნეობაზე გადასვლას გარკვეული დრო სჭირდება და თანაც პოლიტიკური სიტუაციის გაუმჯობესება. ჩვენ გვესმის, რომ ამ გარდამავალი პერიოდის პირველ ეტაპზე შეიძლება მოხდეს წარმოების მოცულობის დროებითი შემცირება, მაგრამ ეს არის ჩვენი საზღაური 70-წლიანი ტოტალიტარული

სისტემისაგან გასათავისუფლებლად, რადგან მხოლოდ ეს გზა იძლევა თავისუფალ დემოკრატიულ საზოგადოების ჩამოყალიბებისა და საქართველოს ეკონომიკური აღმავლობის შესაძლებლობას. ამავე დროს, ჩვენი მიზანია ეს გადასვლა განხორციელდეს მინიმალური დანაკარგებით, რადგან დგება საქართველოს განთავისუფლების ჟამი და იგი არ უნდა ასოცირებდეს უმუშევრობასთან ან ინფლაციასთან.

ეკონომიკის მძიმე, კრიზისული მდგომარეობის ერთ-ერთი მიზეზია საქართველოსათვის თავსმოხვეული, დეფორმირებული საკუთრებითი ურთიერთობების სისტემა. წარმოების საშუალებები პრაქტიკულად მთლიანად სახელმწიფოს საკუთრებაში იმყოფება. ამიტომ, ეკონომიკური რეფორმის მთავარ ამოცანას საკუთრების სხვადასხვა ფორმებისა და სახეების თანასწორუფლებიანობის უზრუნველყოფა წარმოადგენს. „ჩვენ მაქსიმალურად ვეცდებით თანაბარი სასტარტო პირობები შევუქმნათ ყველას, რათა პრივატიზაციის შედეგებით ისარგებლონ ნამდვილად სამეურნეო და მეწარმეობის უნარის მქონე პირებმა. პრივატიზაცია ჩვენ გვესმის, როგორც საქონლისა და მომსახურების გადაცემის სტრატეგია, რომელიც ორგანიზებულია სახელმწიფო საწარმოებში კერძო კომპანიების ხელში მთავრობის ხარჯების შემცირებისა და იმ უპირატესობის გამოყენების მიზნით, რომელსაც იძლევა საბაზრო სისტემა“ (რონალდ რეიგანი).

უპირველეს ყოვლისა უნდა ჩატარდეს საქართველოს ეროვნული სიმდიდრის ინვენტარიზაცია. მოხდეს მისი სწორი ეკონომიკური შეფასება, რაც განსაზღვრავს თუ სახელმწიფო ქონების რა ნაწილი, რა სფეროები და როგორი თანმიმდევრობით გადაეცეს კერძო სექტორს. პრივატიზაციასთან ერთად, უნდა გატარდეს ბიუჯეტური დეფიციტის აღმოფხვრის მკაცრი ზომები და კრედიტის შეზღუდვა, თავისუფალ ფასებზე გადასვლა და საზღვარგარეთული ინვესტიციების მოზიდვა. ყოველივე ეს კი წარმოადგენს ეკონომიკის გაჯანსაღების ერთადერთ წინაპირობას. პრივატიზაციის განხორციელება საშუალებას მოგვცემს არა მარტო შევამციროთ სახელმწიფო ბიუჯეტიდან გაუმართლებელი დანახარჯები, რომლებიც მიმართული იყო ზარალიანი საწარმოებისა და ორგანიზაცი-

ების შესანახად, არამედ ხელს შეუწყობს მოსახლეობიდან გადავადებული მოთხოვნის სახით ფულადი სახსრების ამოღებას ბიუჯეტის სასარგებლოდ. ამით შემცირდება აჟიოტაჟური მოთხოვნა სამომხმარებლო ბაზარზე და ურთიერთშესაბამისობაში მოვა მოთხოვნა და მიწოდება.

დღეს, ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი და მტკივნეული პრობლემაა მიწის საკითხი. კომუნისტური იდეოლოგიის ჩარჩოებში მომწყვდეულმა, ძალადობით თავსმოხვეულმა სამეურნეო წყობამ ქართველ გლეხს წაართვა ყველაზე მთავარი — მიწა და თავისუფლება, შეაძულა მას შრომა. მეურნე გლეხი ფაქტიურად კანონგარეშედ იქნა გამოცხადებული. ასეთმა მიდგომამ უარყოფითად იმოქმედა ქართველი კაცის ბუნებაზე, მის ფსიქიკაზე, მისი ცხოვრების ტრადიციულ წესზე. სწორედ ამით დაიწყო სოფლის გაჩანაგება და დაცარიელება. აქაც კარდინალური რეფორმების გატარებაა საჭირო. მიწის რეფორმა საქართველოს ყოველ ისტორიულ მხარეში, მათ თავისებურებათა გათვალისწინებით უნდა განხორციელდეს, რათა დავამაგროთ მოსახლეობა სოფლად, რაც ჩვენი ერთ-ერთი უმთავრესი სტრატეგიული ამოცანაა. უპირველესად იგი მთიანი ზონის რეგიონებში უნდა გატარდეს, აგრეთვე უნდა მოხდეს ზარალიანი და გადახდის უუნარო საზოგადოებრივი მეურნეობების დაშლა და მათ ბაზაზე გლეხური საკომლო მეურნეობების ჩამოყალიბება. მიწა უნდა დაუბრუნდეს გლეხს. ყოველმხრივ უნდა შეეწყოს ხელი სოფლად სხვადასხვა ასოციაციების, გაერთიანებების შექმნასა და ფუნქციონირებას. მათ უნდა შეასრულონ გლეხური მეურნეობებისათვის აუცილებელი მასალებითა და ტექნიკით მომარაგების ფუნქცია: ამ გზით, ნაბიჯ-ნაბიჯ, ჩვენ სათავეს დავუდებთ სოფლად ქართული ტრადიციული მეურნეობრივი პრინციპების აღდგენას.

ამავე დროს, ჩვენი აღორძინების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წყაროა უცხოური ინვესტიციების მოზიდვა. საზღვარგარეთელ პარტნიორებს საშუალება მიეცემათ იმოქმედონ ჩვენს ბაზარზე, დააბანდონ თავიანთი სახსრები, აიღონ იჯარით საწარმოები, შექმნან ერთობლივი წარმოებები, გახსნან თავიანთი წარმომადგენლობები, ფილიალები და ა.შ. ამ ეტაპზე, საგარეო ვაჭრობაში

აუცილებლად მიგვაჩნია ლიცენზირების პოლიტიკის გატარება. ლიცენზირების პოლიტიკა და საბაჟო, ურთიერთკავშირში უნდა იქნას მოყვანილი სასაქონლო ბაზრის მოთხოვნილებასთან და უზრუნველყოფდეს იმპორტული და სამამულო საქონლის კონკურენციის შესაძლებლობას. ეკონომიკურ აღმავლობასთან ერთად, მოხდება საგარეო ვაჭრობის თანდათანობითი ლიბერალიზაცია. საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლამ უნდა ააღორძინოს შრომის სტიმულები, აამაღლოს სამუშაო ძალის ფასი, ხელფასის სიდიდე ძირითადად დამოკიდებული უნდა იყოს საწარმოს ეფექტიანად მუშაობაზე და სახელმწიფოს მიერ მისი რეგულირება ხდებოდეს საგადასახადო სისტემის მეშვეობით.

ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს საკითხს, მოსახლეობის დასაქმების უზრუნველყოფა წარმოადგენს. საჭიროა შედგეს სპეციალური პროგრამა, გატარდეს შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკა.

დასაქმების უზრუნველყოფის მიზნით უნდა გატარდეს შეღავათიანი დაბეგვრის პოლიტიკა იმ საწარმოთა მიმართ, რომლებიც შექმნიან ახალ სამუშაო ადგილებს. ამავე დროს, საზოგადოებაში არსებობენ ადამიანები, ვისაც ობიექტური მიზეზების გამო არ შეუძლიათ წარმოების პროცესში სრულფასოვანი მონაწილეობის მიღება. ამის მიზეზი მრავალია: ადამიანთა ასაკი, ჯანმრთელობის მდგომარეობა, მრავალშვილიანობა, სამუშაოს დროებითი დაკარგვა და ა.შ. აუცილებელია ამ ადამიანებს შევუქმნათ სოციალური დაცვის გარკვეული მექანიზმი, რომელიც მათ ცხოვრებას საარსებო მინიმუმის დონეზე მაინც უზრუნველყოფს, როგორც ამას ადგილი აქვს ყველა დემოკრატიულ სახელმწიფოში. ეს მექანიზმი უნდა მოიცავდეს პენსიებს, სტიპენდიებს, შემოსავლების ინდექსაციას, მცირე შემოსავლიან და მრავალშვილიან ოჯახთა მატერიალურ დახმარებას, ხელფასის გარანტირებულ მინიმალურ დონეს, დროებით არაშრომისუნარიანთა დახმარებას, სამედიცინო მომსახურეობის გარკვეულ დონეს, კადრების მომზადების და გადამზადების სისტემას და ა.შ. სოციალური გარანტიების ამ ელემენტების შემოტანამ უნდა შეარბილოს საბაზრო მეურნეობაზე გადასვლით გამოწვეული პრობლემების სიმწვავე და უზრუნველყოს მოსახლეობის სოციალური დაცვა.

ქალბატონებო და ბატონებო!

ქართველი ერი გამოირჩევა თანასწორთა შორის თავისი ყოფით, ადგილით და ენით. საქართველო ღვთისმშობლის წილხვედრი ქვეყანაა. ჩვენი ისტორია, ცხოვრების წესი, ბრძოლა სარწმუნოებისათვის,ეროვნული დამოუკიდებლობისათვის, ეს არის მოწამეობრივი, ქრისტესმიერი გზა სიკეთისა, სიქველისა და სიყვარულისა. ისტორია გვაძლევს შესაძლებლობას, რათა დავუბრუნდეთ მამაპაპისეულ გზას, ავაღორძინოთ რწმენით თავისუფალი საქართველო. დგება ჟამი, როცა უკლებლივ ყველას სიცოცხლე მამულს ეკუთვნის. ერი უეჭველად მზად არის გადამწყვეტი ბრძოლისათვის. ეროვნული ხელისუფლების ვალია, იყოს ღირსი უდიდესი მისიისა, შეასრულოს დაკისრებული მოვალეობა, საქართველოს დაუბრუნოს ღირსეული ადგილი მსოფლიოს ერთა თანამეგობრობაში. დიდი მიზნები მხოლოდ ღვთაებრივი სიყვარულით აღსრულდებიან. დაე, აღსრულდეს ნება ღვთისა! ნება ერისა!

გაუმარჯოს თავისუფალ საქართველოს!

გვფარავდეს ღმერთი!

# საქართველოს პრეზიდენტის ედუარდ შევარდნაძის საინაუგურაციო სიტყვა

**1995 წლის 26 ნოემბერი**

## უახლოეს 5–10 წელიწადში საქართველო ეკონომიკურად და კულტურულად ერთ–ერთი აყვავებული ქვეყანა გახდება

ძვირფასო თანამემამულენო!

პატივცემულო საზღვარგარეთელო სტუმრებო!

დღეს საქართველოში ისტორიული დღეა და ის არ არის დაკავშირებული ერთი პიროვნების სახელთან.

ეს ცერემონია ქართული სახელმწიფოებრიობის, საქართველოს კონსტიტუციის ამოქმედების ზეიმია, საქართველოს სუვერენიტეტის, დამოუკიდებლობის, დემოკრატიის, თავისუფლების დღესასწაულია.

ეს არა მარტო თანამედროვე საქართველოს დღესასწაული, ეს ფარნავაზის, ვახტანგ გორგასლის, ბაგრატ მესამის, დავით აღმაშენებლის, თამარის, გიორგი ბრწყინვალის, ერეკლე მეორის საქართველოს ზეიმიც გახლავთ. რადგანაც, მართალია, ხშირად გაწყვეტილა პოლიტიკურ დროთა დენა, — ხან ერთი, ხან მეორე ორიენტაციით,— მაგრამ ისტორიულ და ეროვნულ დონეზე მარად უწყვეტია დროთა კავშირი.

დღეს, სანამ თქვენთან მოვდიოდი და ამ ტრიბუნაზე ავიდოდი, ვიყავი მთაწმინდაზე, ჩემს მეგობრებთან ერთად. ეს მომავალში, ალბათ, ტრადიციულ რიტუალად იქცევა, სწორედ სამოქალაქო, სახელმწიფო რიტუალად, რადგანაც ეს იყო ნიშანი იმისა, რომ პრეზიდენტი არა მარტო აღმასრულებელი ხელისუფლებისა და სახელმწიფოს მეთაურია აწმყოში, არამედ ის ობიექტურად ქვეყნის ისტორიულ დროთა კავშირის სიმბოლო და გარანტიც არის.

მე დღეს თაყვანი ვეცი მამამთავრებს, რომლებიც ყველა დროის დიდ ქართველთან, ილია ჭავჭავაძესთან, წმინდა ილია მართალთან ერთად განისვენებენ მთაწმინდაზე.

ზეიმი სვეტიცხოველში, უწმინდესის და უნეტარესის, სრულიად საქართველოს კათოლიკოს-პატრიარქის ილია მეორის მონაწილეობით, იქ პრეზიდენტის რიტუალური ჩასვლა დატვირთულია დიდი ღვთაებრივი და ისტორიული შინაარსით: ეს არის პრეზიდენტის ღმერთთან მიახლოება, როგორც დიდი ილია იტყოდა, „ღმერთთან ლაპარაკი“ იმაზე, თუ როგორ „წარუძღვეს ერს“.

დღეს ჩვენ შევიკრიბეთ ისტორიულ რუსთაველის პროსპექტზე, პარლამენტისა და პრეზიდენტის სასახლის წინ, სადაც 70-იან წლებში სახელმწიფო ენად დაკანონდა ქართული ენა, ქართველმა ხალხმა დაიცვა თავისი მშობლიური ენა. იქ, სადაც 9 აპრილს დაიღვარა ქართველ მამულიშვილთა უმანკო სისხლი, სადაც გამოცხადდა საქართველოს დამოუკიდებლობა და დაიწყო ახალი ხანა საქართველოს ისტორიაში.

როგორც მოგეხსენებათ, მიმდინარე წლის 2 ნოემბერს ხალხს და ქვეყანას წარვუდგინე სამოქმედო პროგრამა, რომელიც მოიცავს ქვეყანაში რეფორმების განხორციელების ძირითად პარამეტრებს, საქართველოს პოლიტიკური, ეკონომიკური, სოციალური და კულტურული განვითარების პერსპექტივებსა და პროგნოზებს.

მე ეს პროგრამა გავიტანე არჩევნებზე, როგორც საერთოსახალხო რეფერენდუმზე და განვაცხადე, რომ არჩევნების შედეგი იმავდროულად რეფერენდუმის შედეგიც იქნებოდა.

ხალხმა არჩევნების დროს მოიწონა პრეზიდენტის პროგრამა და ხმა მისცა მას. პრეზიდენტის საპროგრამო გამოსვლა დღეს თქვენ დაგირიგდათ ბროშურის სახით.

პრეზიდენტისა და მისი ხელისუფლების მთავარი მიზანი — ეს არის ძველი, ტოტალიტარული სოციალ-ეკონომიკური ფორმაციის შეცვლა ახალი სოციალ-ეკონომიკური წყობით, დემოკრატიისა და თავისუფლების რეალურად დამკვიდრება.

ამ ძირითად იდეასა და მიზანს ალტერნატივა არ გააჩნია. ეს კურსი არათუ შეესაბამება, არამედ ლოგიკურად გამომდინარე-

ობს კიდეც ისტორიის საზრისიდან და მიზნიდან, ის მეცნიერულად, თეორიულად დასაბუთებულია საპროგრამო გამოსვლაში.

მე კარგად მესმის, რომ ამ მთავარი მიზნის მისაღწევად, რა თქმა უნდა, ძირითადი ინსტრუმენტი საქართველოს ახალი კონსტიტუციაა და ისიც, რომ კონსტიტუციის ამოქმედების და დაცვის უმთავრესი გარანტი სწორედ რესპუბლიკის პრეზიდენტია.

მე პირადად, როგორც პრეზიდენტი და როგორც მოქალაქე, ზედმიწევნით დავიცავ კონსტიტუციას. მაქსიმალურად გამოვიყენებ კანონის ფარგლებში საპრეზიდენტო ხელისუფლებას იმისათვის, რომ ყველა სახელმწიფო და საზოგადოებრივმა სტრუქტურამ, ყველა პოლიტიკურმა პარტიამ და ყველა მოქალაქემ დაიცვას კონსტიტუციური ნორმები და კანონები.

ადამიანის, მოქალაქის საყოველთაოდ აღიარებული უფლებები და თავისუფლებები ჩემთვის უზენაესი ღირებულება და ყოველდღიური ზრუნვის უპირველესი საგანია. ადამიანური განზომილება სახელმწიფო პოლიტიკის უმაღლესი კრიტერიუმია.

ჩვენი ქვეყანა რომ აყვავდეს, ახალი წყობილება საბოლოოდ რომ ჩამოყალიბდეს, უნდა გადაიჭრას სამი ძირითადი ამოცანა: სამართლებრივი, დემოკრატიული სახელმწიფოს მშენებლობა; სამოქალაქო საზოგადოების ჩამოყალიბება; სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკის ფორმირება.

სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა, თავის მხრივ, მოითხოვს მინიმუმ სამი სტრატეგიული მიზნის მიღწევას: ახალი ტიპისა და სტრუქტურის საკანონმდებლო ხელისუფლების — პარლამენტის ჩამოყალიბებას; ახალი ტიპისა და სტრუქტურის საპრეზიდენტო ხელისუფლების ფორმირებას; ახალი ტიპისა და სტრუქტურის სასამართლო ხელისუფლის შექმნას.

ახალი კონსტიტუცია ამოქმედდა, მეგობრებო! სიმბოლურია, რომ დღეს აქ გვესწრებიან საქართველოს ძველი და ახალი პარლამენტის წევრები.

მე მივესალმები მათ და ვუსურვებ ახალ წარმატებებსა და გამარჯვებებს.

მივესალმები საქართველოს ახალი პარლამენტის თავმჯდომარეს ბატონ ზურაბ ჟვანიას, იმედი მაქვს მასთან ისევე, როგორც

მთელ პარლამენტთან, საქმიანი ურთიერთობის, თანამშრომლობისა და პარტნიორობისა.

კონსტიტუცია ამოქმედდა იმ თვალსაზრისითაც, რომ საპრეზიდენტო არჩევნების შედეგად, კონსტიტუციის საფუძველზე არჩეულია პრეზიდენტი და ყალიბდება ახალი ტიპის აღმასრულებელი ხელისუფლება, საპრეზიდენტო ხელისუფლება.

ახალი ტიპის ცენტრალური აღმასრულებელი ხელისუფლება ყალიბდება მომავალი ფედერაციის სუბიექტების — სამხარეო, ადგილობრივი, მუნიციპალური ხელისუფლების რეფორმებისა და მათი ახალი სტრუქტურების ფორმირების პარალელურად.

სამართლებრივი სახელმწიფოს მნიშვნელობა წარმოუდგენელია სასამართლო ხელისუფლების ფორმირებისა და ფუნქციონირების გარეშე.

საზოგადოებას წარედგინება საკონსტიტუციო სასამართლოსთან და უზენაეს სასამართლოსთან პრეზიდენტის ურთიერთობის პროგრამა. ეს აუცილებელია, რადგანაც კონსტიტუციის საფუძველზე პრეზიდენტი და პარლამენტი გადამწყვეტ როლს ასრულებენ საკონსტიტუციო სასამართლოსა და უზენაესი სასამართლოს ფორმირებაში.

სამართლებრივი სახელმწიფოს ფორმირების თვალსაზრისით, პრეზიდენტის განსაკუთრებული ზრუნვის საგანია არმია, სასაზღვრო ჯარები, პოლიცია, შინაგანი ჯარები, უშიშროების სამსახური, იუსტიცია, პროკურატურა და სხვა ძალოვანი და სამართალდამცავი ორგანოები, მათი ეფექტიანი ფუნქციონირების უზრუნველყოფა კონსტიტუციისა და კანონის საფუძველზე.

შემუშავებულია პრეზიდენტის სახელმწიფო პროგრამა შეიარაღებული ძალების მშენებლობისა და ეროვნული უსაფრთხოების დარგში, მთავრდება მუშაობა სამხედრო დოქტრინაზე, რომელიც პარლამენტს და ჩვენს ხალხს წარედგინება.

მე მივესალმები ჩვენს შეიარაღებულ ძალებს, გენერლებს, ოფიცრებს, რიგით ჯარისკაცებს, ვუსურვებ მათ წარმატებასა და გამარჯვებას. სახელმწიფომ, შინაგან საქმეთა სამინისტრომ, პროკურატურამ, იუსტიციისა და უშიშროების ორგანოების ჯანსაღმა სტრუქტურებმა, სერიოზული დარტყმა მიაყენეს დამნაშავეთა

სამყაროს, მაფიას, რეკეტს, ბანდიტიზმს, ტერორიზმს. დღეს მნიშვნელოვნად განიმუხტა კრიმინოგენული სიტუაცია და განმტკიცდა სამართალდამცავი ორგანოები, ძლიერდება სამართლებრივი სახელმწიფო.

მე მივესალმები სამართლდამცავ ორგანოებს და დიდ მადლობას ვუცხადებ მინისტრებს, ყველა სახელმწიფო მოხელეს, ვინც ამ საქმიანობაში აქტიურად მონაწილეობს.

ბრძოლა დამნაშავე ელემენტებთან, განსაკუთრებით კორუფციასთან, კიდევ გაძლიერდება მართლწესრიგის განმტკიცების საპრეზიდენტო პროგრამის საფუძველზე.

ეთნოპოლიტიკური კონფლიქტების დაძლევა და საქართველოს ტერიტორიული მთლიანობის აღდგენის პროგრამა — პრეზიდენტის უმთავრესი საზრუნავია.

ჩვენი მეცადინეობით ევროპაში უსაფრთხოებისა და თანამშრომლობის ორგანიზაციის მონაწილე ქვეყნების სახელმწიფოს მეთაურთა შეხვედრაზე, ბუდაპეშტში აფხაზი სეპარატისტები მხილებული იქნენ ქართველი ხალხის მიმართ გენოციდისა და ეთნიკური წმენდის პოლიტიკის გატარებაში. ეს დასკვნები აღიარებულია გაეროს, უშიშროების საბჭოსა და დამოუკიდებულ სახელმწიფოთა თანამეგობრობის ქვეყნების მიერ.

სასწრაფოდ გადასაწყვეტია 300 ათასი ლტოლვილის ბედი. უიმისოდ ვერ აღსდგება საქართველოს ტერიტორიული მთლიანობა.

ჩვენ ვაცხადებდით და ვაცხადებთ, რომ დრომ მოიტანა საქართველოში ფედერალურ საწყისებზე სახელმწიფოებრივი მოწყობის აუცილებლობა. აფხაზეთი იქნება საქართველოში ფედერაციის ერთ-ერთი სუბიექტი, ფართო პოლიტიკური სტატუსით. მას ექნება თავისი კონსტიტუცია, რომელიც უნდა შეეფერებოდეს ერთიანი სახელმწიფოს კონსტიტუციას. აფხაზეთის რესპუბლიკას ეყოლება თავისი პარლამენტი, უმაღლესი სასამართლო, ექნება თავისი ჰიმნი, გერბი, სხვა სახელმწიფოებრივი ატრიბუტები.

ლტოლვილთა დაუყოვნებლივ დაბრუნება და აფხაზეთის პოლიტიკური სტატუსის განსაზღვრა უახლოესი დროის ამოცა-

ნაა. ჩვენ მზად ვართ ყოველგვარი და ყველა დონის დიალოგისათვის. ჩვენ მზად ვართ ორმხრივი მოლაპარაკებისათვის.

ზემოთ ნათქვამი ეხება ქართულ-ოსური კონფლიქტის მოწესრიგების პრინციპულ ასპექტებსაც. ოსურ მხარეს ვთავაზობთ აქტიურ დიალოგს, მწვავე პრობლემების მეგობრულ, საქმიან ვითარებაში განხილვის და გადაწყვეტის ვარიანტს.

საქართველო მიესალმა საერთაშორისო ძალისხმევას ბალკანეთში არსებული კონფლიქტების მოსაგვარებლად. ვფიქრობ, დადგა კავკასიის ჯერი. აფხაზეთი კავკასიის კონფლიქტების მოგვარების გასაღებია. დარწმუნებული ვარ, რომ გაერთიანებული ერების ორგანიზაცია, რუსეთი, შეასრულებენ თავიანთ მაღალ მისიას ჩვენს რეგიონში მშვიდობისა და სტაბილურობის დასამყარებლად.

სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა წარმოუდგენელია ეროვნულ უმცირესობათა პრობლემების მოუგვარებლად.

პრეზიდენტის სახელმწიფო პროგრამით, რომელიც შექმნილია ახალი კონსტიტუციის საფუძველზე, უზრუნველყოფილია ყველა ეთნიკური, ეროვნული, ენობრივი უმცირესობის კონსტიტუციური უფლებებისა და თავისუფლებების რეალური დაცვა. ამაზე მეტყველებს ახალი პარლამენტის ეროვნული შემადგენლობაც.

საპრეზიდენტო პროგრამა ითვალისწინებს მოქალაქეთა უფლებებისა და თავისუფლებების საიმედო დაცვას, პოლიტიკურ პარტიებთან და მოძრაობებთან, საპარლამენტო თუ არასაპარლამენტო ოპოზიციასთან კონსტრუქციულ ურთიერთობას, პრესის, რადიოს, ტელევიზიის, მასობრივი კომუნიკაციების პლურალიზმის, თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის გარანტიებს.

სამოქალაქო საზოგადოება — ეს არის ხალხი, ხალხის სიბრძნემ და პოლიტიკურმა შორსმჭვრეტელობამ განაპირობა პრეზიდენტის და პარლამენტის არჩევა.

ქება-დიდება საქართველოს ხალხს, რომელიც ბიბლიური იობის მოთმინებით იტანს კრიზისს, გაჭირვებას და გმირული შემართებით აშენებს ბედნიერ მომავალს!

ამასთან ერთად, განსაკუთრებით მინდოდა დღეს მეთქვა, ძვირფასო მეგობრებო, რომ მადლიერი ვარ საარჩევნო კომისიების, იქნება ეს ცენტრალური თუ ადგილობრივი ნდობით აღჭურვილი

პირებისა და აქტივისტებისა, ესენი არიან ათასობით და ათასობით ადამიანები, ჩვენი თანამოაზრეებისა და თანამებრძოლებისა, მადლობელი ვარ სამხარეო და ადგილობრივი ადმინისტრაციებისა, რომლებმაც უზრუნველყვეს სანიმუშო საზოგადოებრივი წესრიგის დაცვა და ნორმალური პირობების შექმნა დემოკრატიული არჩევნების ჩატარებისათვის.

სამოქალაქო საზოგადოების, მთელი ხალხის კულტურა, მეცნიერება, განათლება, ლიტერატურა, ხელოვნება, ჯანდაცვა, სპორტი, ტურიზმი იქნება საპრეზიდენტო ხელისუფლების ყურადღების ცენტრში.

მე მივესალმები საქართველოს ინტელიგენციას, სტუდენტობას, ახალგაზრდობას, ვუსურვებ მათ წარმატებებსა და გამარჯვებებს. მათი პრობლემები — ჩემი პრობლემებია.

სახელმწიფო გამოყოფილია ეკლესიისაგან, ხოლო ეკლესია სახელმწიფოსაგან, მაგრამ სახელმწიფო და ეკლესია ერთად ზრუნავენ ერსა და საქართველოზე, სამოქალაქო საზოგადოებაზე.

ნურმც მოჰკლებია საქართველოს ეკლესიას და მრევლს ღვთის წყალობა. ჩვენთან არს ღმერთი!

საბაზრო ეკონომიკის მშენებლობაში უკვე მიღწეული შედეგების საფუძველზე დღის წესრიგში დგას წარმოების ფართომასშტაბიანი რეაბილიტაცია და მოსახლეობის კეთილდღეობის გაუმჯობესება, განუხრელი ზრუნვა დედებზე, ბავშვებზე.

პრეზიდენტის ეკონომიკური კურსის თანახმად, საბაზრო ეკონომიკის რეალურად დამკვიდრება და წარმოების სოციალური სტიმულირების მეთოდის გამოყენება გამოიწვევს 1996 წლის დასაწყისიდან წარმოების დაქვეითების საბოლოოდ დაძლევას და გლობალური ეკონომიკური აღმავლობის დაწყებას.

საქართველო ამას უკვე ამ ზამთარში იგრძნობს. ენერგეტიკული კრიზისის გადალახვის პირველი შედეგები ამ ზამთარშივე იქნება საგრძნობი.

უახლოეს 5 წელიწადში პრეზიდენტის პროგრამის თანახმად, ძირითადი მაკრომაჩვენებლების საშუალო წლიური ზრდის ტემპი 10-15 პროცენტს შეადგენს, რის შედეგადაც ქვეყნის შიდა

მთლიანი პროდუქტი 2000 წლისათვის 3-3,5 მილიარდ ამერიკულ დოლარს მიაღწევს.

პრეზიდენტის აგრარული პროგრამის შესაბამისად სწრაფი ტემპით განვითარდება აგრარულ-სამრეწველო სექტორი.

საპრეზიდენტო ხელისუფლების სოციალური დაცვის პოლიტიკა, რომელიც განხორციელდება მოსახლეობის სოციალური დაცვის სახელმწიფო პროგრამების საფუძველზე, ასევე უზრუნველყოფს მოსახლეობისათვის ნორმალური პირობების შექმნას. ხოლო, თუ როგორი იქნება ხელფასი უახლოესი ორი-სამი წლის განმავლობაში, როგორი ტემპით გაიზრდება მოსახლეობის ოფიციალური უზრუნველყოფის მასშტაბი, ამის შესახებ უკვე ვილაპარაკე ჩემს საპროგრამო გამოსვლებში.

შემოთავაზებული ეკონომიკური კურსი, ექსპერტთა შეფასებით, საფუძველს ქმნის იმისათვის, რომ ორ-სამ წელიწადში თვისებრივი ცვლილებები მოხდეს სოციალურ სფეროში.

— დასაქმების სრული აღრიცხვისა და 500 ათასი ახალი სამუშაო ადგილის შექმნის საფუძველზე, მომუშავეთა რიცხოვნება, დღევანდელ ოფიციალურ სტატისტიკასთან შედარებით, 1 მილიონით გაიზრდება და უმუშევრობის დონე 5 პროცენტს, ანუ ნორმალურ ზღვარს მიუახლოვდება.

— ეკონომიკური აღმავლობისა და საბიუჯეტო შემოსავლების ზრდის კვალობაზე საბიუჯეტო სფეროში დასაქმებულთა ხელფასი, როგორც უკვე მოგახსენეთ, 200 ლარამდე გაიზრდება, ხოლო არასაბიუჯეტო სექტორში — 250-300 ლარს მიაღწევს.

— საუკუნის დამლევისათვის მინიმალური ხელფასი, პენსიები გადააჭარბებს აუცილებელ „სამომხმარებლო კალათის“ ღირებულებას. სრულყოფილი გახდება მოსახლეობის სოციალური დაცვის სისტემა. დახმარებები წარიმართება მიზანმიმართულად და პირველ რიგში შეეხება მოსახლეობის განსაკუთრებით გაჭირვებულ ფენებს.

— საერთაშორისო საფინანსო ორგანიზაციების ხელშეწყობითა და მხარდაჭერით განხორციელდება ჯანდაცვის, განათლების, მეცნიერების, კულტურის სრული რეფორმა და 2000 წლისათვის სოციალური და სულიერი ცხოვრების ეს სფეროები იფუნქციონი-

რებენ განვითარებულ საბაზრო ურთიერთობებთან სრული შესატყვისობით.

უახლოეს წლებში კიდევ უფრო ამაღლდება საქართველოს როგორც დამოუკიდებელი, სუვერენული, დემოკრატიული ქვეყნის იმიჯი საერთაშორისო ასპარეზზე.

მე ამ ტრიბუნიდან მივმართავ ჩვენი პლანეტის ყველა ბინადარს, ყველა მთავრობას, სახელმწიფოთა მეთაურებს: უფრო ენერგიულად ვიბრძოლოთ ახალი მსოფლიოს დემოკრატიული წესრიგისათვის, უსაფრთხოებისათვის, განვითარებადი ქვეყნების, განსაკუთრებით პოსტსაბჭოურ სივრცეში აღმოცენებული სუვერენული სახელმწიფოების ეკონომიკისა და კულტურის აყვავებისათვის, მსოფლიო ეკონომიკისა და ხალხთა თანამეგობრობაში ახალი დამოუკიდებელი ქვეყნების ღირსეული ინტეგრირებისათვის.

მე ამ დღეებში გავაკეთე განცხადება და ახლა მინდა გავიმეორო:

მოვუწოდებ მსოფლიო საზოგადოებას, პირველ რიგში უშიშროების საბჭოს მუდმივი წევრი ქვეყნების ლიდერებს: შეიმუშაონ უშიშროების საბჭოს საგანგებო სხდომაზე მსოფლიოში ტერორიზმის წინააღმდეგ ბრძოლის, აგრესიული სეპარატიზმის და ექსტრემისტული ნაციონალიზმის აღკვეთის ღონისძიებანი. სწორედ ამ უკანასკნელთა მიმართ შემრიგებლობა და შემწყნარებლობა სტიმულს აძლევს ტერორისტებსა და მკვლელებს ჩაიდინონ დანაშაული ადამიანობის წინაშე.

დიდ მადლობას მოვახსენებ მსოფლიოს პრეზიდენტებსა და სახელმწიფოს მეთაურებს, ჩვენს უცხოელ მეგობრებს, საქართველოს ყველა მოქალაქეს, უცხოეთში მცხოვრებ თანამემამულეებს, რომლებმაც მომილოცეს საქართველოს პრეზიდენტად არჩევა.

დიდი მადლობა არჩევნებზე საზღვარგარეთიდან ჩამოსულ მეთვალყურეებს, ჟურნალისტებს, არჩევნების ობიექტურად შეფასებისა და გაშუქებისთვის.

დიდი მადლობა საქართველოში აკრედიტებულ დიპლომატიურ კორპუსს, ყველა უცხოელ მეგობარს, საზღვარგარეთის ყველა დელეგაციას და წარმომადგენლობას, რომლებმაც პატივი დაგ-

ვდეს, მოგვილოცეს არჩევნებში წარმატება და დღევანდელ საზე-იმო ცერემონიაში მონაწილეობით გვიცხადებენ თანაგრძნობას, სოლიდარობას, მხარდაჭერას და თანადგომას.

ქალბატონებო და ბატონებო!

სამართლებრივი სახელმწიფო, ღია სამოქალაქო საზოგა-დოება, სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკა, ერ-ის სულიერი და მატერიალური კულტურის ახალი რენესანსი, დე-მოკრატია, სუვერენიტეტი, თავისუფლება, კონსტიტუციისა და კა-ნონის უზენაესობა, აი, ჩვენი უმთავრესი მიზნები და ამოცანები. მე თქვენთან ერთად ვიბრძოლებ ამ მიზნების განსახორციელებ-ლად.

უახლოეს 5-10 წელიწადში საქართველო ეკონომიკურად და კულტურულად ერთ-ერთი აყვავებული ქვეყანა გახდება. ეს მართლაც ჭეშმარიტად ასე იქნება. ეს უნდა გვჯეროდეს!

დღეგრძელობა თითოეულ თქვენთაგანს, ბედნიერება თქვენს ოჯახებს!

ყველამ ერთად, მხარდამხარ, თავდადებით ვიშრომოთ სამ-შობლოსა და ხალხის საკეთილდღეოდ! წინ, XXI საუკუნის საქარ-თველოსაკენ!

გმადლობთ!

# საქართველოს პრეზიდენტის ედუარდ შევარდნაძის საინაუგურაციო სიტყვა

**2000 წლის 30 აპრილი**

ძვირფასო თანამემამულენო! ქალბატონებო და ბატონებო! ძვირფასო სტუმრებო!

როგორც მოგეხსენებათ, კონსტიტუციის თანახმად არჩეული პრეზიდენტი ფიცს დებს ხალხის წინაშე არჩევნების შემდეგ მესამე კვირას. ეს დღე მიმდინარე წელს დაემთხვა დიდ დღესასწაულს — წმინდა აღდგომას! ეს თითქოს ზეციური, ღვთის ნიშანია, ეს უფრო კანონზომიერებაა, ვიდრე შემთხვევითობა, რადგანაც ის სიმბოლურად მიგვანიშნებს, რომ ჩვენ, ყველანი, შემოვბრუნდით რა ღმერთისაკენ, უზენაესის ნებით ჩვენი სახელმწიფოც აღსდგა და აღმავლობის გზას დაადგა.

პრეზიდენტის წლევანდელი არჩევნები და ფიცის დადება ხალხის წინაშე დიდ საკრალურ და ისტორიულ კონტექსტს იძენს იმის გამო, რომ წელს ჩვენ აღვნიშნავთ იესო ქრისტეს დაბადებიდან 2000 და საქართველოს სახელმწიფოებრიობის 3000 წლისთავს!

მე ამ ისტორიულ დღეს დიდი მადლიერების გრძნობით მივმართავ სრულიად საქართველოს, საქართველოს ხალხს, მსოფლიო თანამეგობრობის ქვეყნებს, განსაკუთრებით, საქართველოს მეგობარ ქვეყნებს, იმ დიდი დახმარებისა და თანადგომისათვის, რამაც საშუალება მოგვცა, წინა არჩევნებიდან განვლილი ხუთი წელი გამხდარიყო განსაკუთრებული ეტაპი საქართველოს სახელმწიფოებრიობის 3000-წლოვან ისტორიაში.

1995 წლის 26 ნოემბერს, მე აქ პირველად დავდევი ფიცი ღვთისა და ერის წინაშე, როგორც საქართველოს პრეზიდენტმა. დღეს მეორედ, კონსტიტუციაში ჩაწერილი სიტყვებით მივმართავ ღმერთს, ჩემს ხალხს, სრულიად საქართველოს.

პრეზიდენტის ინაუგურაცია, საზეიმოდ ფიცის დადება და მასთან დაკავშირებული სახელმწიფო ცერემონიალი ერთ პიროვ-

ნებას არ ეკუთვნის. იგი ეძღვნება ხალხს — ხელისუფლების კონსტიტუციურ, ლეგიტიმურ წყაროს, რომელმაც წარმოშვა, რომელმაც აირჩია პრეზიდენტი და ის უზენაესი კონსტიტუციური უფლებებით აღჭურვა.

ეს ზეიმი საქართველოს დამოუკიდებლობისა და სუვერენიტეტის დემონსტრაციაა.

უკვე ტრადიციად იქცა ინაუგურაციის დღეს ახლად არჩეული პრეზიდენტის ასვლა მთაწმინდაზე. ეს თითქოს მისტიკური სულიერი შერწყმაა ერის წარსულთან.

მე დიდ მადლობას მოვახსენებ საქართველოს კათალიკოს-პატრიარქს, უწმიდესსა და უნეტარესს ილია მეორეს, ქართულ სამღვდელოებას, ეკლესიას, მრევლს დიდი ზეიმისათვის სვეტიცხოველში, რომელიც საქართველოს პრეზიდენტის ინაუგურაციას ეძღვნება. ამას განსაკუთრებული სიმბოლური მნიშვნელობა ენიჭება იესო ქრისტეს დაბადებიდან 2000 წლისთავზე. ეს ისტორიული აქტი ასაბუთებს საქართველოს საერო და სასულიერო ხელისუფლებათა საერთო ძალისხმევას ქვეყნის და ხალხის საკეთილდღეოდ.

მეტად მნიშვნელოვანი იყო ის ფაქტიც, რომ საქართველოს პრეზიდენტმა და სრულიად საქართველოს კათალიკოს პატრიარქმა ერთად მიიღეს მონაწილეობა იერუსალიმში, ქრისტეშობის 2000 წლისთავისადმი მიძღვნილ მსოფლიო ქრისტიანთა ზეიმში.

სიმბოლურია ისიც, რომ ახლად არჩეული პრეზიდენტის ინაუგურაცია ტარდება რუსთაველის გამზირზე, სადაც კომუნისტურ ეპოქაში ჩვენ ყველამ ერთად დავიცავით ქართული ენა — როგორც სახელმწიფო ენა. აქ, რუსთაველის პროსპექტზე 1989 წლის 9 აპრილს დაიღვარა დამოუკიდებლობისათვის მებრძოლ გმირთა წმიდა სისხლი. აქვე, ახდა მათი ოცნება, — გამოცხადდა საქართველოს დამოუკიდებლობა.

ძვირფასო მეგობრებო!

თქვენ იცნობთ საქართველოს პრეზიდენტის წინასაარჩევნო პროგრამას, რომელმაც 2000 წლის 9 აპრილის არჩევნებში პრეზიდენტს გამარჯვება მოუტანა.

ხალხისა და პარლამენტისადმი ჩემს მიმართვაში ვთქვი და ახლაც მინდა, ხაზი გავუსვა საქართველოს უახლესი ისტორიის

ზოგიერთ ტენდენციას, რომლებიც კონცენტრირებულად ასახავენ წინა საპრეზიდენტო არჩევნებიდან ბოლო არჩევნებამდე განვლილი პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიკური განვითარების ძირითად შედეგებს.

იმ პროგრამაში ნათქვამი იყო, რომ 1995-2000 წწ. საქართველოში ერთი სოციალურ-ეკონომიკური წყობა შეიცვლებოდა ახალი სოციალურ-ეკონომიკური წყობით, რომ ისტორიულად უმოკლეს ვადაში — 4-5 წელიწადში შევქმნიდით, ავაშენებდით დამოუკიდებელ და დემოკრატიულ სახელმწიფოს. ეს იყო პროგრამის ყველაზე მთავარი და თითქმის ყოვლისმომცველი კომპონენტი და ეს დაპირება 2000 წლისათვის შესრულდა. ეს არის ჩვენი ხალხის უდიდესი ისტორიული გამარჯვება და, რაც მთავარია, ეს პროცესი შეუქცევადია. წელს ჩვენ საქართველოს ისტორიის ახალი თავი დავიწყეთ.

90-იანი წლების დასაწყისში ჩვენ არ გვქონდა საერთოდ სახელმწიფო. დამოუკიდებლობა და სუვერენიტეტი მხოლოდ ქაღალდზე იყო დეკლარირებული. ქვეყანაში მძვინვარებდა სამოქალაქო ომი და ქაოსი. ჩვენ დავამყარეთ მართლწესრიგი და კანონიერება.

განვლილი ხუთი წლის მანძილზე, პრეზიდენტის პროგრამის შესაბამისად მუშაობა ხორციელდებოდა შემდეგი მთავარი მიმართულებებით — სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა; სამოქალაქო საზოგადოების ჩამოყალიბება; სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკის ფორმირება.

1995 წლის პროგრამით დასახული ეს მიზნები მიღწეულია.

ბოლო ხუთწლედის განმავლობაში ჩამოყალიბდა ახალი ტიპის საპრეზიდენტო და აღმასრულებელი ხელისუფლება, შეიქმნა საპრეზიდენტო მმართველობის რესპუბლიკა.

ბოლო ხუთი წლის მანძილზე კონსტიტუციის შესაბამისად საფუძველი ჩაეყარა ჭეშმარიტ ქართულ პარლამენტარიზმს. ნაყოფიერად მუშაობს საქართველოს პარლამენტი. ბოლო ხუთი წლის განმავლობაში მიღებულია 600-ზე მეტი კანონი, მათ შორის, 30 ფუნდამენტური.

განვლილ ხუთ წელში ჩამოყალიბდა სასამართლო ხელისუფლება, საკონსტიტუციო სასამართლო, განხორციელდა სასამართლო და სამართლებრივი რეფორმები.

პრეზიდენტის ახალ პროგრამაში გათვალისწინებულია სასამართლო ხელისუფლების შემდგომი სრულყოფისა და სასამართლო და სამართლებრივი რეფორმის შემდგომი გაღრმავების საკითხები. ამასთან, საჭიროა გავითვალისწინოთ შეძენილი გამოცდილება, რეფორმა რევოლუცია არ არის. სამართლებრივი და სხვა რეფორმები კვლავ პრინციპულ, მშვიდ და საქმიან ვითარებაში უნდა განვახორციელოთ.

90-იანი წლების დასაწყისში ჩვენ არ გვქონდა სამოქალაქო საზოგადოება. ჩვენ ბოლო ხუთი წლის მანძილზე ავაშენეთ სამოქალაქო საზოგადოების საფუძვლები.

90-იანი წლების დასაწყისში ჩვენ არ გვქონდა სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკა.

ჩვენ გავასრულეთ საბაზრო ეკონომიკის ძირითადი საფუძვლების ჩამოყალიბება. პრეზიდენტის ახალი პროგრამა — საბაზრო ეკონომიკის შემდგომი განვითარების ხუთწლიანი პროგრამაა.

90-იანი წლების დასაწყისში არ გვქონდა ლეგიტიმური მუნიციპალური ხელისუფლება და თვითმმართველობა.

ბოლო წლებში ჩამოვაყალიბეთ ადგილობრივი თვითმმართველობა, ჩავატარეთ არჩევნები და განვახორციელეთ რეფორმები ადგილობრივი თვითმმართველობის სფეროში.

90-იანი წლების დასაწყისში ჩვენ, ფაქტობრივად, არ გვყავდა არმია, ორგანიზებული შეიარაღებული ძალები. ხუთი წლის მანძილზე შევქმენით ეროვნული შეიარაღებული ძალები, რომლებიც საერთაშორისო სტანდარტებზეა ორიენტირებული.

ბოლო 5 წლის განმავლობაში დემოკრატიული მშენებლობის, პოლიტიკური ცივილიზაციისა და კულტურის, ადამიანის უფლებებისა და თავისუფლებების დაცვის სფეროში მოპოვებული წარმატებების შედეგად გავხდით ევროსაბჭოს წევრი.

იმავე დროს გვაქვს სერიოზული ნაკლოვანებებიც, გადაუჭრელი პრობლემები, რომელთა მოგვარება გათვალისწინებულია პრეზიდენტის ახალ ხუთწლიან პროგრამაში.

არ არის აღდგენილი საქართველოს ტერიტორიული მთლიანობა, რაც მთელი ქვეყნის, ყველა მოქალაქის და, რა თქმა უნდა, პირველ რიგში, პრეზიდენტის ყველაზე დიდი ტკივილია.

ძირითადად დავძლიეთ ეკონომიკური კრიზისი, მაგრამ ვერ ავიყვანეთ საარსებო მინიმუმის დონეზე ხელფასები, პენსიები, სტიპენდიები, ლტოლვილთა და იძულებით ადგილნაცვალ პირთა შემწეობები, დიდი პრობლემები გვაქვს ხალხის კეთილდღეობის ამაღლების სფეროში. დღემდე დაუძლეველია საბიუჯეტო ტერორი.

ძირითადად, დავძლიეთ ინფლაცია, ჰიპერინფლაცია, ჩავატარეთ საბანკო და საფინანსო რეფორმები, მაგრამ სოციალური სფერო კვლავ რჩება ჩვენს უმთავრეს საზრუნავად.

მე კატეგორიულად მოვითხოვე მთავრობის წევრებისაგან, მინისტრებისა და დეპარტამენტის ხელმძღვანელებისაგან, თუ უახლოეს დროში ბოლოს ვერ მოვუღებთ საბიუჯეტო კრიზისს, მთავრობის ბევრ წევრს, ძველსა თუ ახალს, რეგიონის ხელმძღვანელს, მოუწევს გამოეთხოვოს თავის ადგილს, მეტის მოთმენა შეუძლებელია.

ეკონომიკა საბაზრო რელსებზე დავაყენეთ, მაგრამ ჩრდილოვანი ეკონომიკა და კორუფცია ანგრევს სახელმწიფოს. კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლა გაძლიერდება სპეციალური საპრეზიდენტო სახელმწიფო პროგრამის საფუძველზე. კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლა უდიდესი ეროვნული და პოლიტიკური საქმეა. ეს საქართველოს ყოფნა-არყოფნის საკითხია.

ხუთი წლის წინ ჩვენ საქმე გვქონდა ეროვნულ შეურიგებლობასთან, გაბზარულ ეროვნულ ცნობიერებასთან. მინდა, მოგახსენოთ, რომ დიდი მუშაობა შესრულდა ეროვნული შერიგების, თანხმობისა და კონსენსუსის დამყარების თვალსაზრისით. მე მხედველობაში მაქვს 1991-1992 წწ. მოვლენების შეფასება პარლამენტში, შენდობის საპრეზიდენტო აქტები და დოკუმენტები. მე მინდა, განვმარტო, ის, რაც გაკეთდა, არ არის მოწყალება, არამედ

ეს არის სახელმწიფოს ნების გამოვლინება. ნურავინ შეეცდება დამოუკიდებელი საქართველოს ნდობის ბოროტად გამოყენებას. ქვეყნის პრეზიდენტი კვლავაც შეიძლება წარმოიდგინოთ ყველა მოქალაქის, მისი მომხრისა თუ იდეური მოწინააღმდეგის ინტერესების დამცველად! მაგრამ ჩემი მოქმედება კვლავაც იქნება განპირობებული ქვეყნის სიძლიერის, ერთიანობის, ყველა მოქალაქის პასუხისმგებლობის უზრუნველყოფის ინტერესებით. ვინც ამ ჩარჩოში ვერ მოთავსდება, საქმე კვლავ კანონთან, მართლმსაჯულებასთან ექნება.

ასეთია საერთო პოლიტიკური პანორამა ჩვენი ქვეყნისა.

ხელისუფლების არსებულ კურსს ალტერნატივა არ აქვს. არც ერთ სხვა პარტიას, ბლოკს, ფრაქციას, პოლიტიკურ გაერთიანებას უფრო დასაბუთებული და მეცნიერული პროგრამა და პროექტი არ გააჩნია, რადგანაც მოქმედი საპრეზიდენტო პოლიტიკა თანამედროვე მსოფლიო პოლიტიკის მიღწევებს შეესაბამება.

ახალი საპრეზიდენტო პროგრამა განიხილავს ქართულ სახელმწიფოს, როგორც ეროვნული, სახელმწიფოებრივი ერთიანობის საფუძველს და იძლევა ასეთი სახელმწიფოს მოკლე რეტროსპექტულ მიმოხილვას.

პროგრამაში მოცემულია საქართველოს განვითარების აქტუალური სტრატეგიული ამოცანები — სოციალური სფეროს გარდაქმნა; განათლების სისტემის გაძლიერება; დიდი აბრეშუმის გზა; უცხოური ინვესტიციების მოზიდვა; ეკონომიკური ინფრასტრუქტურის განვითარება, სახელმწიფო, როგორც მე ვთქვი, 180 გრადუსით შემობრუნდება ეკონომიკისაკენ.

პრეზიდენტის ახალ ხუთწლიან პროგრამაში განსაკუთრებული ყურადღება ექცევა აღმასრულებელი ხელისუფლების სრულყოფას.

როგორც იცით, გაფართოვდა სახელმწიფო მინისტრის ფუნქციები. თუ ამ ცვლილებებმა სასურველი შედეგი არ მოგვცეს, ვიფიქრებთ უფრო რადიკალურ სტრუქტურულ და საკადრო ცვლილებებზე.

შეიქმნა ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტრო ორი სამინისტროს გაერთიანების ბაზაზე. შეიქმნა შემოსავ-

ლების სამინისტრო. ამან, პრაქტიკულად, მოამზადა ნიადაგი სამინისტროთა და დეპარტამენტების გონივრული გამსხვილება-გაფართოების პროცესისათვის. მზადდება მთავრობის, აღმასრულებელი ხელისუფლების ახალი სტრუქტურის პროექტი.

როგორც წინა, ასევე ახალ პროგრამაში დიდი ადგილი უჭირავს ზრუნვას შეიარაღებულ ძალებზე, სამართალდამცავ ორგანოებზე, ძალოვან სტრუქტურებზე საერთოდ. სრულფასოვანი არმიის, სასაზღვრო ჯარის, უშიშროების სამსახურის, პოლიციის, შინაგანი ჯარების, იუსტიციის, პროკურატურის და სხვა სტრუქტურების ეფექტიანი ფუნქციონირების გარეშე არ არსებობს სამართლებრივი სახელმწიფო.

დღეს საქართველოს შეიარაღებული ძალების დღეა. კიდევ ერთხელ ვულოცავ ამ ზეიმს არმიას და მთელ საქართველოს.

საქართველო თვითონვე აკონტროლებს თავის საზღვრებს. ხორციელდება სტამბოლში ხელმოწერილი ხელშეკრულება რუსეთის სამხედრო ბაზების საქართველოდან გატანის შესახებ. ჩვენ დიდად ვაფასებთ რუსეთის ახალი ხელმძღვანელობის კონსტრუქციულ პოზიციას ამ ურთულესი პრობლემის გადაწყვეტის პროცესში.

კანონიერების დარღვევასთან, დამნაშავეობასთან, ტერორიზმთან, ნარკობიზნესთან, იარაღის გავრცელებასთან, რეკეტთან, მაფიასთან ბრძოლა, კრიმინოგენური სიტუაციის გაჯანსაღება ბოლო ხუთი წლის მანძილზე პრეზიდენტის პროგრამის შესაბამისად ხორციელდებოდა.

განვლილ პერიოდში ერთ-ერთ უმთავრეს მიმართულებად იქნა დასახული ავტონომიური წარმონაქმნებისა და მუნიციპალური ხელისუფლების, ადგილობრივი მმართველობისა და თვითმმართველობის ორგანოების ფორმირება. შეიძლება ითქვას, რომ ამ მხრივ დიდი მუშაობა განხორციელდა. განსაკუთრებით ადგილობრივი მმართველობისა და თვითმმართველობის ჩამოყალიბების თვალსაზრისით. აუცილებელია „ადგილობრივი თვითმმართველობის ევროპული ქარტიის“ შესაბამისად მომზადდეს ახალი კანონები, ცვლილებანი და დამატებანი შეტანილ იქნეს მოქმედ კანონმდებლობაში.

ამასწინათ პრეზიდენტის ინიციატივის საფუძველზე საქართველოს პარლამენტმა გადაწყვიტა აჭარის ავტონომიური რესპუბლიკის სტატუსის საკითხი. შეივსო გარკვეული ვაკუუმი კონსტიტუციაში. წინ უფრო რთული საქმიანობა გველოდება. ტერიტორიული მთლიანობის აღდგენის პრინციპები ნათლად არის ჩამოყალიბებული საპრეზიდენტო პროგრამაში.

როგორც განვაცხადე, მშობლიური აჭარა — საქართველოს სისხლი და ხორცი — რეალურ ავტონომიურ ფორმირებად უნდა იქცეს.

გადასაწყვეტია აფხაზეთისა და ცხინვალის რეგიონის კონსტიტუციური და არა მარტო კონსტიტუციური პრობლემები. ამ საკითხებზე ჩვენთან ერთად ფიქრობენ და მუშაობენ მსოფლიოში აღიარებული ექსპერტები, პირველ რიგში, საქართველოს მეგობარი ქვეყნების ჯგუფის წარმომადგენლები.

პირველ რიგში, საქმე ეხება კონფლიქტების შედეგად 300 ათასამდე დევნილი, ლტოლვილი და იძულებით ადგილნაცვალი პირის ბედს.

დარწმუნებული ვარ, რომ აჭარის სტატუსის კონსტიტუციური განსაზღვრა ხელს შეუწყობს აფხაზეთისა და ცხინვალის რეგიონის პრობლემების გადაწყვეტასაც. ეს ჩემი ახალი საპრეზიდენტო პროგრამის ერთ-ერთი უმთავრესი მიმართულებაა.

პრეზიდენტის ახალი პროგრამა ითვალისწინებს უმცირესობათა, განსაკუთრებით, ეროვნულ უმცირესობათა ინტერესების დაცვას.

საქართველოს მოსახლეობის ეთნიკური სპექტრი მრავალრიცხოვანი და მრავალფეროვანია. საჭიროა, ეროვნულ უმცირესობათა ინტერესების უფრო უკეთ გათვალისწინება ჩვენს ყოველდღიურ პოლიტიკაში, ყოველდღიურ ცხოვრებაში.

პრეზიდენტის ახალი პროგრამა განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს სამოქალაქო საზოგადოების მშენებლობას, ადამიანის უფლებებისა და თავისუფლებების დაცვას, ეკლესიასთან, სხვადასხვა კონფესიებთან, კონსტრუქციულ ოპოზიციასთან, პოლიტიკურ პარტიებთან, პროფკავშირებთან, შემოქმედებით გაერთიანებებთან, არასამთავრობო ორგანიზაციებთან, მასმედიასთან,

პრესასთან, ტელევიზიასთან, რადიოსთან, ჟურნალისტთა საერთაშორისო კორპუსთან მუშაობის სრულყოფას.

საქართველოში 4 ათასზე მეტი არასამთავრობო ორგანიზაცია მოქმედებს. 500-ზე მეტი მათ შორის აქტიურ მოღვაწეობას ეწევა, ქალთა ორმოცამდე გაერთიანებას სახელმწიფოს მეტი მხარდაჭერა და თანადგომა სჭირდება.

პრეზიდენტის პროგრამაში დიდი მნიშვნელობა ენიჭება კულტურის, მეცნიერების, თანამედროვე ტექნოლოგიების, ლიტერატურის, ხელოვნების საკითხებს, საერთაშორისო სტანდარტების დონეზე ორგანიზებული განათლების, ჯანდაცვის, დემოგრაფიის, ეკოლოგიის, სპორტის, ტურიზმისა და სხვა სოციალურად მნიშვნელოვან პრობლემებს.

წელს მსოფლიო ოლიმპიური შეჯიბრების წელია და ყველაფერი უნდა გავაკეთოთ ოლიმპიურ შეჯიბრებებში წარმატების მისაღწევად. ქართველ ოლიმპიელებს ვპირდებით დახმარებას და მხარდაჭერას. გვჯერა, რომ ისინი გაახარებენ საქართველოს.

მე მივესალმები ინტელიგენციას, ახალგაზრდობას, სტუდენტობას, მოსწავლე ახალგაზრდობას, მადლობას მოვახსენებ არჩევნებში მხარდაჭერისათვის. პრეზიდენტის პროგრამაში მათ დიდი ადგილი უჭირავთ. მათზე ზრუნვა პრეზიდენტის ახალი პროგრამის ერთ-ერთი ყველაზე პრიორიტეტული მიმართულებაა.

საბაზრო ეკონომიკის მშენებლობა თვითმიზანი არ არის. ის მრეწველობის, სოფლის მეურნეობის, მშენებლობის, ტრანსპორტის, კავშირგაბმულობის, ტურიზმის, ვაჭრობის განვითარების საფუძველზე სოციალური პოლიტიკის სრულყოფის, ადამიანი კეთილდღეობის ამაღლების ინსტრუმენტია.

შემუშავებულია სახალხო მეურნეობის თითქმის ყველა დარგის წინსვლის მეცნიერული კონცეფციები და პროგრამები.

ტრასეკას საერთაშორისო პროექტი, საქართველოს კოსმოსური პროგრამა, ბაქო-თბილისი-ჯეიჰანის, ბაქო-თბილისი-სუფსის ნავთობსადენები და ტრანსკასპიური გაზსადენები, ახალი ჰესების და ნავსადგურების მშენებლობა დიდ პერსპექტივას უქმნის 21-ე საუკუნის საქართველოს. ეს არის დიდ ეროვნულ მშენებლობათა შთამბეჭდავი პანორამა.

ორიოდე სიტყვა ბაქო-თბილისი-ჯეიჰანის ნავთობსადენთან დაკავშირებული მოლაპარაკების შესახებ. გუშინწინ პრეზიდენტმა კლინტონმა დაადასტურა თავისი შეფასება ამ პროექტისა, როგორც მეოცე საუკუნის დასასრულის უდიდესი ჩანაფიქრისა, რომელიც ახლა უკვე რეალობად იქცევა.

დამთავრდა მოლაპარაკება ვაშინგტონში, მიღწეულია შეთანხმება ყველა ძირითად საკითხზე. უნდა აღვნიშნო საქართველოს დელეგაციის (ირაკლი მენაღარიშვილი, გიორგი ჭანტურია, თედო ჯაფარიძე) დიდი და კონსტრუქციული წვლილი ამ წარმატებაში.

ამ გრანდიოზული პროექტის წარმატებასთან დაკავშირებით მივესალმები აზერბაიჯანის პრეზიდენტს ჰეიდარ ალიევს, თურქეთის პრეზიდენტს სულეიმან დემირელს, ყაზახეთის პრეზიდენტს ნურსულთან ნაზარბაევს. მივესალმები და ვულოცავ ამერიკის შეერთებული შტატების პრეზიდენტს ბილ კლინტონს, რომელმაც გადამწყვეტი როლი შეასრულა ბაქო-თბილისი-ჯეიჰანის მარშრუტის გამარჯვებაში. თქვენ უკვე მოისმინეთ მისი სიტყვები მისალმებისა, მეგობრებო, ეს საქართველოს აღიარება და გამარჯვებაა. გილოცავთ ამ გამარჯვებას.

განსაკუთრებული ხელშეწყობა ექნება საერთოდ ბიზნესის, განსაკუთრებით, საშუალო და მცირე ბიზნესის განვითარებას. შემუშავდება მცირე ბიზნესის განვითარების სახელმწიფო პროგრამები. ხელი უნდა შევუწყოთ მეწარმეებს, ბიზნესმენებს, მრეწველებს, ფერმერებს, კომერსანტებს, ბანკირებს, ფინანსისტებს, ყველას, ვინც ხელს უწყობს საბაზრო ეკონომიკის განვითარებას და მოსახლეობის კეთილდღეობის ამაღლებას. საქართველოს ბედი მათ წარმატებაზეა დამოკიდებული.

უნდა დავიცვათ შიდა ბაზარი კონკურენტუნარიანი გარემოს შენარჩუნებით და გავიდეთ საერთაშორისო ბაზარზე. მსოფლიო სტანდარტებს უნდა პასუხობდეს ქართული პროდუქცია, დავძლიოთ ექსპორტ-იმპორტის უარყოფითი სალდო, მოვიზიდოთ უცხოური ინვესტიციები და მივაღწიოთ სტაბილურ კეთილდღეობას.

ეკონომიკის აღმავლობამ ხელი უნდა შეუწყოს ძლიერი სოციალური პოლიტიკის საერთაშორისო სტანდარტების დონეზე შემუშავებასა და განხორციელებას. ეს ჩვენი ეროვნული ღირსების, პრესტიჟის საქმეა.

დიდი ძვრებია ჯანდაცვის სფეროში რეფორმებისა და გრძელვადიანი სახელმწიფო პროგრამების განხორციელების თვალსაზრისით. კიდევ უფრო მეტი ცვლილებები იქნება უკეთესობისკენ უახლოეს ხუთ წელიწადში.

2002 წლისთვის სრულიად საქართველოში საშუალო განათლება უფასო იქნება ყველგან — მთაშიც და ბარშიც.

საერთაშორისო ორგანიზაციებთან ერთად შემუშავებულია სიღატაკის დაძლევის სახელმწიფო სამწლიანი პროგრამა. სამიოთხი წლის განმავლობაში სიღატაკეს დავძლევთ, მდიდრებსა და ღარიბებს შორის ზღვარს მნიშვნელოვნად შევამცირებთ.

მე ამ მაღალი ტრიბუნიდან ინაუგურაციის დღეს გულისტკივილით და მობოდიშებით მივმართავ საქართველოს მოქალაქეებს, პენსიონერებს, ვეტერანებს, ინვალიდებს, ლტოლვილებს, სტუდენტებს, სახელმწიფო მოხელეებს, რომლებიც დროზე ვერ იღებენ ხელფასებს, პენსიებს, შემწეობებს, დახმარებებს, სტიპენდიებს.

იმავე დროს, გაძლევთ პრეზიდენტის სიტყვას, რომ ეს მდგომარეობა ყველაზე ოპტიმალურ, პრაქტიკულად შესაძლებელ ვადებში გამოსწორდება. ახალი, განახლებული მთავრობა განახლებულ პროგრამას წარმოადგენს.

პრეზიდენტის ახალ პროგრამაში სოციალური პოლიტიკა უმთავრესი პრიორიტეტია. უნდა ავამაღლოთ ცხოვრების ხარისხი. საქართველოს მოქალაქეს უნდა შევუქმნათ ღირსეული ცხოვრების პირობები, ამის გარეშე თვით ქვეყნის დამოუკიდებლობის უმაღლეს იდეასაც კი ჩრდილი ადგება.

მე მინდა, დიდი მადლობა მოვახსენო მსოფლიო ქვეყნების პრეზიდენტებს, პარლამენტებს, მთავრობათა მეთაურებს, მსოფლიოს გამოჩენილ პოლიტიკოსებს, პარლამენტარებს, დიპლომატებს, პოლიტიკურ პარტიების, არასამთავრობო ორგანიზაციების წარმომადგენლებს, კულტურის, მეცნიერების, ლიტერატურისა და

ხელოვნების მოღვაწეებს, რომლებმაც მომილოცეს პრეზიდენტად არჩევა.

ჩვენ უსათუოდ გავითვალისწინებთ მეგობარი ქვეყნების მეთაურთა რჩევებსა და რეკომენდაციებს, რომლებიც გამოთქმულია მათ მილოცვებში. ჩვენ მათ აღვიქვამთ, როგორც ზრუნვას საქართველოსა და მის მომავალზე.

დიდი მადლობა საერთაშორისო ორგანიზაციების, მსოფლიო არასამთავრობო ინსტიტუტების მეთვალყურეებს, რომლებიც ჩამოვიდნენ არჩევნებზე საქართველოსა და მსოფლიო მასმედიის — პრესის, რადიოს, ტელევიზიის, მასობრივი კომუნიკაციის საშუალებებს, ჟურნალისტებს, პუბლიცისტებს, რომლებმაც ობიექტური ინფორმაცია გაავრცელეს საქართველოში 2000 წლის საპრეზიდენტო არჩევნების შესახებ.

მადლობა მინდა მოვახსენო დროებით უცხოეთში მცხოვრებ საქართველოს მოქალაქეებს, რომლებმაც არჩევნების დღეს საზღვარგარეთ აძლევდნენ ხმას საქართველოს პრეზიდენტს. ახლოვდება დრო, ძვირფასო თანამემამულენო, სამშობლოში თქვენი დაბრუნებისა. აქ თქვენ ძალიან საჭირონი იქნებით დღევანდელი და მომავალი თაობებისათვის.

პრეზიდენტის ახალ პროგრამაში ხაზგასმულია ქვეყნის საგარეო პოლიტიკის ძირითადი პრიორიტეტები: ევროპასთან, პირველ რიგში, ევროკავშირთან პოლიტიკური, ეკონომიკური და კულტურული თანამშრომლობის გაღრმავება; ევროატლანტიკური კავშირის სახელმწიფოებთან და ევროატლანტიკურ სტრუქტურებთან თანამშრომლობის ინტენსიფიკაცია; განსაკუთრებით, უსაფრთხოების სფეროში.

ხელშეკრულება რუსეთთან, ჩვენს დიდ მეზობელთან, 1994 წელს გაფორმდა. იგი დღემდე არ არის რატიფიცირებული რუსეთის მხრივ. ჩემი წარმოდგენით, ეს ხელშეკრულება იქნებ კიდეც მოძველდა. ამიტომ უნდა ვიფიქროთ ახალი, ორმხრივი დიდი ხელშეკრულების დადებაზე, თანამშრომლობის შემდგომ გაღრმავებაზე.

„მშვიდობიანი კავკასიის" იდეის რეალიზაცია, კავკასიაში რეგიონული თანამშრომლობა; საერთაშორისო ურთიერთობანი

„დიდი აბრეშუმის გზის" პროექტის განხორციელებისათვის; საქართველოს ტერიტორიული მთლიანობის აღდგენაში საერთაშორისო ძალისხმევის გაღრმავება ჩვენი გადაუდებელი ამოცანაა.

გასული ხუთი წლის განმავლობაში განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო ურთიერთობა მსოფლიო ბანკთან, საერთაშორისო სავალუტო ფონდთან, ევრობანკთან, მსოფლიო სავაჭრო ორგანიზაციასთან, სხვა საერთაშორისო ეკონომიკურ ორგანიზაციებთან.

დიდი მადლობა საქართველოში აკრედიტებულ დიპლომატიურ კორპუსს, საქართველოს უცხოელ მეგობრებს, რომლებიც ესწრებიან დღევანდელ ზეიმს, რომლებმაც მომილოცეს პრეზიდენტად არჩევა.

დიდი მადლობა ცენტრალურ საარჩევნო კომისიას, ცენტრალურ და ადგილობრივ საარჩევნო შტაბებს, რომელსაც კოორდინაციას უწევდა ბატონი ზურაბ ჟვანია, ადგილობრივ საარჩევნო კომისიებს, ნდობით აღჭურვილ პირებს, მხარდამჭერთა დარბაზებს, მოქალაქეთა კავშირს, სხვა პოლიტიკურ პარტიებს, ჩემს თანამოაზრეებს, თანამებრძოლებს, სამხარეო და ადგილობრივ ადმინისტრაციებს, მერებს, საკრებულოებს, გამგებლებს, სამართალდამცავ ორგანოებს, რომლებმაც ყველაფერი გააკეთეს იმისათვის, რომ კონსტიტუციისა და შესაბამისი კანონების საფუძველზე ჩატარებულიყო საპრეზიდენტო არჩევნები.

ძვირფასო მეგობრებო!

ჩემს ახალ პროგრამაში წერია და დღესაც გავიმეორებ:

2000 წლის 9 აპრილის არჩევნებში ვითხოვდი მოგეცათ ჩემთვის ახალი მანდატი იმისათვის, რომ ბოლომდე მივიყვანო დაწყებული საქმე.

— ახალი მანდატი სიღატაკისა და სიღარიბის დაძლევისათვის და თითოეული მოქალაქის კვალიფიკაციის შესატყვისი სამუშაო ადგილის შექმნისათვის;

— ახალი მანდატი სოციალური უსამართლობის მოსპობისათვის, პენსიებითა და ხელფასებით საქართველოს მოქალაქეების გარანტირებული უზრუნველყოფისათვის;

— ახალი მანდატი საქართველოში განათლების ახალი სისტემის შექმნისათვის, მეცნიერებისა და კულტურის აღორძინებისათვის;

— ახალი მანდატი საბიუჯეტო წესრიგის დამყარებისა და კორუფციის დამარცხებისათვის;

— ახალი მანდატი საბაზრო ეკონომიკის სრულფასოვანი ფუნქციონირებისათვის აუცილებელი ინსტიტუტების, ეკონომიკური ზრდის უზრუნველმყოფი მექანიზმების შექმნისათვის;

— ახალი მანდატი საქართველოს ტერიტორიული მთლიანობის აღდგენისა და ქართული სახელმწიფოებრიობის შემდგომი განმტკიცებისათვის.

მე ეს მანდატი მივიღე და დღეს საჯაროდ ვაცხადებ, რომ მზად ვარ, განვახორციელო ახალი ხუთწლიანი პროგრამა!

ერთიანი საქართველო, ერთიანი ერი! აი, ჩემი უმთავრესი ამოცანა და ცხოვრების მიზანი. ეს იქნება ძნელი ბრძოლა, მაგრამ მე მზად ვარ, ვიკისრო ისტორიული პასუხისმგებლობა.

მე მოგახსენეთ, რომ იქნება ცვლილებები ხელისუფლების ცენტრალურ და ადგილობრივ სტრუქტურებში. ღირსეულად დაფასდებიან დამსახურებულნი, ზნეობრივად შეუბღალავი კადრები და აუცილებლად გავთავისუფლდებით ადამიანებისაგან, ვინც კორუფციის წუმპეში ჩაეფლო ან ჩაბარებული საქმის მართვაში ძველი კლიშეებით ხელმძღვანელობს, თავს ვერ ართმევს დაკისრებულ მოვალეობას.

მაგრამ იცვლება რა ცხოვრება, უნდა იცვლებოდეს თვით პრეზიდენტიც, მუშაობის მისეული სტილი, მეთოდები და პრაქტიკა.

საქართველოს დღევანდელი პრეზიდენტი ვერ იქნება ისეთი, როგორიც ის იყო 1992 ან 1995, თუნდაც 2000 წლის დასაწყისში, აღარ ვლაპარაკობ საბჭოთა წლებზე.

აზროვნების მასშტაბებით, ნოვატორობით, შემოქმედებითი პოტენციალით იგი თანამედროვე მსოფლიო ცივილიზაციის მოთხოვნებს უნდა პასუხობდეს, მუდმივად წინ და წინ ილტვოდეს მხოლოდ.

დღევანდელი პრეზიდენტი, რა თქმა უნდა, პიროვნების თავისუფლებისა და დემოკრატიის სადარაჯოზე უნდა იდგეს, ამასთან, იგი უფრო მკაცრი, უფრო მომთხოვნი და შეურიგებელი უნდა იყოს ჩვენი პრინციპებიდან გადახრების მიმართ. ხშირად გაიგონებთ, ჩვენ გვახსოვს ძველი შევარდნაძე, მუშტს დაარტყამდა და წესრიგს ამყარებდა. უნდა განვაცხადო, ჩვენ არა ძველი, არამედ ახალი შევარდნაძე, ახალი პრეზიდენტი გვჭირდება, ახლებურად მოაზროვნე, უფრო მტკიცე, უფრო მკაცრი, უფრო სამართლიანი, რომელიც მესამე ათასწლეულის პირველ ხუთ წელშივე ჩაუყრის საფუძველს ჩვენი ქვეყნის გამთლიანებას, გაძლიერებას, სახალხო კეთილდღეობას. აი, ამ ტიპის ახალ პრეზიდენტობას გპირდებით.

## საქართველოს პრეზიდენტის ედუარდ შევარდნაძის მიერ ინაუგურაციის დღეს სვეტიცხოველში წარმოთქმული სიტყვა

**მცხეთა, 2000 წლის 30 აპრილი**

თქვენო უწმინდესობავ, პატივცემულო ქალბატონებო და ბატონებო, ჩემო მეგობრებო. უპირველეს ყოვლისა, მინდა მოგილოცოთ აღდგომის ბრწყინვალე დღესასწაული, დიდი აღდგომა, რომელიც დღეს მთელმა მართლმადიდებელმა მსოფლიომ აღნიშნა. გილოცავთ! ქრისტე აღსდგა!

მოხდა რაღაც საოცარი დამთხვევა. დღეს მე რუსთაველის გამზირზე უკვე ვთქვი, რომ შემთხვევითობა იშვიათად არის მეთქი კაცობრიობის ისტორიაში, ქვეყნების ისტორიაში. ახლა მე მახსენდება 1995 წელს საქართველოში გამართული საპრეზიდენტო არ-

ჩევნები. მაშინ მე მისი უწმინდესობის რჩევით აქ, სვეტიცხოველში ჩამოვედი, მივიღე მისი ლოცვა-კურთხევა და მაშინ მე შევავედრე უფალს ჩემი ხალხი, ჩემი საქართველო. მაშინ სიტყვა მივეცი ღმერთს და ხალხს, სიტყვა მივეცი ჩემს ქვეყანას, რომ სულ რაღაც 4-5 წელიწადში ჩვენ ავაშენებდით დამოუკიდებელ, თავისუფალ და დემოკრატიულ საქართველოს. მე ბედნიერი ვარ, რომ დღეს კვლავ აქ, ამ წმინდა ტაძრის კედლებში ვიმყოფები. და ვაცხადებ, რომ ღმერთის წყალობით, მისი შემწეობითა და მფარველობით საქართველოს დამოუკიდებელი სახელმწიფო აშენდა. ჩვენ შევძელით შეუძლებელი. შეუძლებელს ადამიანი ვერ შეძლებს, გადაულახავ ზღუდეს ვერ გადალახავს, თუ არ არის ღვთის ნება. როცა მაშინ ღმერთს შევევედრე, მე ვთქვი, რომ ჩვენ შემოვბრუნდით უზენაესისაკენ, ჩვენ შევეცდებით ჩამოვირეცხოთ წარსულის სისხლიანი ლაქები, შევეცდებით გამოვისყიდოთ ის დანაშაული, რომელიც ჩვენმა და ჩვენზე უფროსმა თაობებმა ჩაიდინეს ღმერთისა და ერის წინაშე ათეული წლების განმავლობაში, ჯერ კიდევ იმპერიის, ხოლო შემდეგ ტოტალიტარიზმის წლებში.

მე დღეს ბედნიერი ვარ. მე ვთქვი, რომ შემთხვევითი არ არის, როცა უნდა გადაგვეწყვიტა პრეზიდენტის ინაუგურაციის საკითხი (თქვენ მოგეხსენებათ, ეს კონსტიტუციით არის გადაწყვეტილი და საკონსტიტუციო გადაწყვეტილება დაემთხვა სწორედ წმინდა აღდგომის დღესასწაულს), მაშინ რჩევა ვკითხე უწმინდესს, როგორ მოვიქცე, ხომ არ გაგვიწყრება უფალი, რომ, ასე ვთქვათ პოლიტიკური, ეროვნული დღესასწაული — პრეზიდენტის ინაუგურაცია დავამთხვიოთ ღვთიურ დღესასწაულს. მან მირჩია კიდეც, რომ ეს ალბათ ღვთის ნებაა. სწორედ ღმერთმა ინება ასე, იმის საფასურად და იმის აღსანიშნავად, რომ ქართველობა, საქართველოში მცხოვრები ადამიანები შემობრუნდნენ უზენაესისაკენ. იგი გვმფარველობს და ალბათ მისი ნებაა, რომ ასე მომხდარიყო — საქართველოს პრეზიდენტის კურთხევა დაემთხვა აღდგომის ბრწყინვალე დღესასწაულს. არ არის ეს შემთხვევითობა, როგორც ის არ არის შემთხვევითობა, რომ დღეს ჩემს მეგობრებთან და თანამოაზრეებთან ერთად მთაწმინდაზე ავედით. მოვინახულეთ დიდ წინაპართა საფლავები — დიდი ილიას — წმინდა ილია მართლის

საფლავი, მისი თანამებრძოლებისა და თანამოაზრეებისა, რომლებმაც იმპერიის ბატონობის საშინელ წლებში ჩვენ ქართული ენა გადაგვირჩინა, შემოგვინახა და განავითარა იგი, როგორც ერთ-ერთი ნიშანი ჩვენი ქართველობისა და ჩვენი ეროვნებისა.

დიახ, მთაწმინდის შემდეგ იყო რუსთაველის გამზირი. მე პრეზიდენტის ფიცის დადების შემდეგ ვთქვი, რომ ჩვენ არ გადავუხვევთ იმ გზას, რომლის შესახებაც ფიცი მივეცი უფალს და ჩემს ხალხს 1995 წლის ნოემბერში. არ გადავუხვევთ საქართველოს თავისუფლებისათვის და დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის გზას. ჩვენ ბევრს მივაღწიეთ, მაგრამ ბევრს — ვერა. სხვანაირად არც შეიძლებოდა. მე ახლაც გულ-ღვიძლი მეწვის (მე ეს სიტყვა ვიხმარე ჩემი პრეზიდენტის პროგრამის გამოქვეყნების დღეს), როცა ვიცი, თუ რამდენი მშიერი ადამიანია დღეს საქართველოში, რამდენი ადამიანია პენსიის, ხელფასის გარეშე. რამდენი ელოდება შველას ხელისუფლებისაგან, სახელმწიფოსაგან.

მე მივმართავ მათ და მთელ საქართველოს: ჩვენ კიდევ ცოტა დრო გვჭირდება. თქვენ იცით, წინა წლები — ეს იყო ნგრევის, სამოქალაქო ომისა და ქაოსის წლები. 4-5 წელიწადში ჩვენ ღმერთის წყალობითა და თქვენი თანადგომით, თქვენო უწმინდესობავ, შევძელით უმთავრესის გაკეთება — ავაშენეთ სახელმწიფო, დამოუკიდებელი და დემოკრატიული ქვეყანა, რომელიც მსოფლიო თანამეგობრობის წევრია, რომელიც სჭირდება მსოფლიოს დიდ სახელმწიფოებს. საქართველო გლობალური პროექტების შედგენასა და განხორციელებაშია ჩაბმული. ესე იგი ჩვენ ისევ ღმერთის ნებითა და მფარველობით შევიძინეთ ფუნქცია, რომელსაც ჰქვია ევროპასა და აზიას, დიდ და მცირე სახელმწიფოებს შორის დამაკავშირებელი ხიდი. დიახ, საქართველო ამ გზაზე დადგა და მან შედეგებიც მოიმკო.

დღეს მე უდიდესი გულისტკივილით ვილაპარაკე იმის შესახებ, რომ ყველაზე მეტად ალბათ პრეზიდენტსა და კათალიკოს-პატრიარქს სტკივათ გული, იმიტომ რომ, ჩვენ ვერ შევძელით ამ წლებში სამშობლოს გამთლიანება და გაერთიანება. დიახ, გადაუწყვეტელია აფხაზეთის, ცხინვალის რეგიონის პრობლემები.

მაგრამ მე მჯერა, თქვენ აქ, მიწაზე და მაღლა უფალს პირობა მოგეცით, რომ ამ ხუთი წლის განმავლობაში ყველაფერს გავაკეთებ იმისათვის, რომ საქართველო გაერთიანდეს და გამთლიანდეს. მე ამ რწმენას მიმტკიცებს ის, რომ ჩვენ მარტონი არა ვართ. ნახეთ, დღეს აქ, ამ ტაძარში რამდენი სახელმწიფოს წარმომადგენელია ჩვენთან ერთად. წაიკითხეთ რამდენი ქვეყნის პრეზიდენტი, პრემიერ-მინისტრი, მეფე და იმპერატორი ულოცავს საქართველოს პრეზიდენტს, ქართველ ხალხს დემოკრატიის გამარჯვებას, რომ ჩვენ სწორი გზით მივდივართ. მჯერა, რომ საქართველო გამთლიანდება და გაერთიანდება. მჯერა, რომ საქართველოში არ იქნებიან ღატაკნი და უპოვარნი, რომ უახლოეს 3-4 წელიწადში საქართველო მსოფლიო თანამეგობრობასთან ერთად დაძლევს სიღატაკეს და შემცირდება განსხვავება მდიდრებსა და ღარიბებს შორის. მთავარი ერთი რამ არის — ჩვენ გვწამდეს საკუთარი თავისა, გვწამდეს ჩვენი დიდი წარსულისა, მუდამ გვახსოვდეს და გვჯეროდეს ამის.

თქვენი კურთხევით საქართველოს ამ წმინდა ტაძარში ჩემს გამოსვლას ის დანიშნულებაც აქვს, რომ საქართველოს მოსახლეობას შევახსენოთ, რანი ვიყავით, საიდან მოვდივართ და რამდენწლოვანი ისტორია გვაქვს. არც ის არის შემთხვევითი, რომ წელს პრეზიდენტის არჩევნები და ინაუგურაცია ქრისტესშობის 2000 წლისთავსა და საქართველოს სახელმწიფოებრიობის 3000 წლისთავს დაემთხვა. ჩვენ მეცნიერებთან და ინტელიგენციის წარმომადგენლებთან ერთად გადავწყვიტეთ, რომ შევახსენოთ ჩვენს ხალხს თუ რა წვლილი შეგვიტანია მსოფლიო ცივილიზაციაში, როგორი ძლიერნი ვიყავით მაშინ როცა ურყევი იყო ჩვენი რწმენა, როცა ჩვენ ღმერთი გვფარავდა და რა შეურაცხყოფილი, დაჩოქებული და დამცირებული ვიყავით მაშინ, როცა რწმენა გვღალატობდა. დღეს მე მჯერა: ყველას, ის ვინც შეძლებულია თუ გაჭირვებულია, გზას უნათებს ღმერთისა და საქართველოს მომავლის დიდი რწმენა. მე მჯერა, რომ ჩვენ ყველა დაბრკოლებას გადავლახავთ.

ეს სიტყვები ალბათ სწორედ აქ, მცხეთაში — ამ წმინდა ტაძარში უნდა თქმულიყო, მცხეთაში, რომელიც არის საქართველოს გაერთიანების, ერთიანი სახელმწიფოს შექმნის სიმბოლო.

ჩვენ პატივი უნდა მივაგოთ ორ დიდ ადამიანს, ორ დიდ გმირს: ქუჯის და ფარნავაზს — საქართველოს დიდ მეფეს, რომლებმაც გააერთიანეს და გაამთლიანეს საქართველო. დღეს აქ მათი სულები თავს დაგვტრიალებენ. ჩვენ უნდა გვახსოვდეს ის ოქროს ხანა, რომელსაც დიდმა დავითმა ჩაუყარა საფუძველი, თამარ მეფის დიდი მოღვაწეობა, გიორგი ბრწყინვალეს ხანა. მაგრამ ამავე დროს, არ უნდა დაგვავიწყდეს ისიც, რომ ჩვენ ვიყავით დაცემული, იმპერიის შემადგენელი ნაწილი, რომ იყო წლები, როცა ქართულად ლოცვის აღვლენაც კი აკრძალული იყო.

დღეს ჩვენ სხვა ქვეყანა, სხვა საქართველო ვართ. მოდით, შევთანხმდეთ: გვახსოვდეს ჩვენი დიდების წლები და გვახსოვდეს ჩვენი დაცემის წლები, გვახსოვდეს ის, რომ იყო ბედნიერი საქართველო და ისიც, რომ იყო დამცირებული და დაჩოქილი საქართველო. დღეს მე მინდა დავარწმუნო ჩემი ხალხი, რომ საქართველო აღარასოდეს დაიჩოქებს, იგი გაერთიანდება, გამთლიანდება და ჩვენ ვიქნებით მსოფლიო ცივილიზაციის შემადგენელი ნაწილი.

მადლობა თქვენ, მადლობა უფალს, — მიმართა საქართველოს პრეზიდენტმა თავისი გამოსვლის დასასრულს უწმინდესსა და უნეტარესს ილია მეორეს, შეკრებილ საზოგადოებას.

# საქართველოს პრეზიდენტის მიხეილ სააკაშვილის საინაუგურაციო სიტყვა

**2004 წლის 25 იანვარი**

მე მივესალმები ქართლს, კახეთს, იმერეთს, სამეგრელოს, სვანეთს, გურიას, აფხაზეთს, აჭარას, მცხეთა-მთიანეთს, რაჭას, სამცხე-ჯავახეთს, შიდა ქართლს.

მე მივესალმები სრულიად საქართველოს, მე მივესალმები საზღვარგარეთ მცხოვრებ ყველა ქართველს, მივესალმები ყველა სტუმარს — კეთილი იყოს თქვენი ჩამობრძანება!

ეს არის ადგილი, სადაც საქართველოსთვის თავდადებული გმირები თავს სწირავდნენ საქართველოს თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისთვის. აქ დაეცნენ იუნკერები, რომლებმაც ყველაფერი გააკეთეს, რათა არ დაეშვათ ბოლშევიკების მიერ საკუთარი სამშობლოს დაპყრობა და საქართველოს გათიშვა მსოფლიო პროცესებისაგან ათწლეულების განმავლობაში.

აქ დაიღუპნენ გმირები, რომლებიც იბრძოდნენ საქართველოს დამოუკიდებლობისათვის 1989 წლის ცხრა აპრილს. სწორედ აქ მოხდა მათთან უსასტიკესი ანგარიშსწორება საბჭოთა ჯარებისა და ტანკების მიერ. მე მინდა, ვთხოვო ყველას, თხუთმეტწამიანი დუმილით მივაგოთ პატივი მათ ხსოვნას..

ეს ახალგაზრდები შეეწირნენ თავიანთ ოცნებას საქართველოსთვის. დღეს ჩემი და ჩვენი ვალია, ეს ოცნება ვაქციოთ რეალობად. ჩვენ უნდა განვახორციელოთ ეს ოცნება იმით, რომ საქართველო ვაქციოთ ერთიან, სტაბილურ, დემოკრატიულ, თავისუფალ და ძლიერ სახელმწიფოდ.

წითელი ხიდიდან ფსოუმდე, სარფიდან დარიალამდე საქართველო უნდა იქცეს ქვეყნად, სადაც ყველაზე დიდი სიმდიდრე იქნება ცოდნა და განათლება, სადაც უმთავრესი პრიორიტეტი იქნება სწორედ ჩვენი შვილების განათლება, სადაც ხალხი იქნება კონკურენტუნარიანი გლობალიზაციის პირობებში, რომელიც შეიცავს საფრთხეებს, მაგრამ, ამავე დროს, პატარა ერებს, რომელ-

თაც აქვთ საშუალება, განათლება, კულტურა, ბრძოლის უნარი, აძლევს უნიკალურ შანსს, დამკვიდრდეს საერთაშორისო თანამეგობრობაში.

საქართველო უნიკალური კულტურის ქვეყანაა. ჩვენ არა მხოლოდ ძველი ევროპელები ვართ, ჩვენ უძველესი ევროპელები ვართ, და ამდენად, საქართველოს განსაკუთრებული ადგილი უკავია ევროპულ ცივილიზაციაში. საქართველო უნდა იქცეს დემოკრატიის მოდელად, სადაც ყველა მოქალაქე იქნება თანასწორი კანონის წინაშე, სადაც ყველა მოქალაქეს ექნება თანაბარი შესაძლებლობა, მიაღწიოს წარმატებას და მოახდინოს თავის საშუალებათა რეალიზაცია. საქართველო უნდა იქცეს და იქცევა თავისუფალი, განათლებული და ამაყი ადამიანების სამშობლოდ.

საქართველო არის სახლი როგორც ყველა ქართველისთვის, ასევე საქართველოში მცხოვრები ყველა ეთნიკური ჯგუფის წარმომადგენლისთვის. საქართველოს ყველა რუსი, აფხაზი, ოსი, აზერბაიჯანელი, სომეხი, ებრაელი, ბერძენი, უკრაინელი, ქურთი - თითოეული მოქალაქე, რომლისთვისაც საქართველო საკუთარი სამშობლოა, არის ჩვენი ქვეყნის უდიდესი საგანძური და სიმდიდრე.

საქართველოს უნდა ჰყავდეს ქმედუნარიანი და ხალხის წინაშე პასუხისმგებელი მთავრობა. მთავრობა, სადაც ყველა მოქალაქეა წარმოდგენილი და სადაც თითოეული ქართველის ხმა შეისმინება. აქამდე ხალხი უსმენდა მთავრობას. დადგა დრო, მთავრობამ ძალიან ყურადღებით უსმინოს ხალხს. აქამდე მთავრობა იცავდა თავს ხალხისაგან. დადგა დრო, როცა მთავრობამ უნდა დაიცვას საკუთარი ხალხი და თითოეული მოქალაქე. აქამდე ხალხი ისჯებოდა მთავრობის უნიათობით და ჩვენ დავამტკიცეთ ამ მოედანზე სულ ცოტა ხნის წინ, რომ დგება მომენტი, როდესაც ხალხი დასჯის მთავრობას გამოჩენილი უნიათობისთვის და სამშობლოს სიყვარულის არქონისთვის.

ქართველი ერი ყოველთვის იყო გონიერი ერი. დღეს, როგორც არასდროს გვჭირდება გონიერება. ჩვენი მთავარი სიმდიდრეა არა ოქრო და ნავთობი, არამედ ჩვენი ნიჭიერება, ინტელექტი, უნარ-ჩვევები, განათლება, განათლებული ადამიანები. საქართველო უნდა იქცეს ქვეყნად, რომელიც ისწავლის, როგორ გამოიყე-

ნოს თავისი ბუნებრივი უპირატესობები. ჩვენ გვაქვს ეკონომიკური პოტენციალი, გვყავს განათლებული კადრები, რომლებსაც შეუძლიათ, არ ეზარებათ, უყვართ მუშაობა, როდესაც სამუშაო საინტერესოა და როდესაც ამის საშუალება ეძლევათ.

ჩვენ გვაქვს უმნიშვნელოვანესი გეოსტრატეგიული მდებარეობა, ჩვენ ვართ კულტურული გზაჯვარედინი, სადაც კულტურები ერთმანეთს ხვდებიან: ჩვენ გვაქვს სრულიად უნიკალური თვალწარმტაცი ბუნებრივი პირობები და მე არ მინახავს არც ერთი უცხოელი, ერთხელ მაინც რომ მოხვედრილიყო საქართველოში და ერთი შეხედვით არ შეყვარებოდა ჩვენი ქვეყანა და ჩვენი სამშობლო. ეს არის უზარმაზარი და გამოსაყენებელი რესურსები და ჩვენ ამ რესურსებს აუცილებლად ავამოქმედებთ, რათა საზოგადოება ფეხზე დადგეს, რათა ჩვენს გაჭირვებას ეშველოს, რადგან გაჭირვება და სიღატაკე ქართველი ერის და მისი ისტორიის, მისი კულტურის, თითოეული ადამიანის, საზოგადოების თითოეული წევრის შეურაცხყოფაა.

ჩვენმა ერმა დაუმტკიცა მთელ მსოფლიოს, რომ გადამწყვეტ მომენტში მას ყოველთვის შეუძლია თავისი ღირსების დაცვა, ღირსეული თანაარსებობა და მეგობრული შეჯიბრება მსოფლიოს მოწინავე ერებთან. დადგა დრო, როცა ჩვენ, ქართველები არ უნდა ვიყოთ მხოლოდ სხვების იმედზე, დადგა დრო, როცა იმას კი არ უნდა ვკითხულობდეთ, თუ რას გვიკეთებს მსოფლიო, რა დახმარებას გვიგზავნის, თუმცა ყველაფერ ამისთვის ჩვენ მადლობელი ვართ, არამედ დადგა დრო, როცა ჩვენ უნდა ვიკითხოთ, საქართველო რას გაუკეთებს მსოფლიოს და რა წვლილი შეუძლია შეიტანოს მსოფლიოს განვითარებაში.

საქართველო იქნება სტაბილური მოკავშირე ყველა მისი მეგობარი ქვეყნისა. საქართველო უნდა ჩამოყალიბდეს, როგორც საერთაშორისო პასუხისმგებლობის მქონე ქვეყანა, როგორც საერთაშორისო თანამეგობრობის ღირსეული წევრი, როგორც ქვეყანა, რომელსაც, მიუხედავად ურთულესი გეოპოლიტიკური ვითარებისა და მდებარეობისა, ერთნაირად კარგი ურთიერთობა აქვს ყველა თავის მეზობელთან, ამავე დროს, არ ავიწყდება საკუთარი კუთვნილი და რამდენიმე საუკუნის წინ დაკარგული ადგილის

დაბრუნება ევროპულ ოჯახში, ევროპულ ცივილიზაციაში. როგორც უძველესი ცივილიზაციის ქრისტიანულმა ქვეყანამ, ჩვენ ეს ადგილი აუცილებლად უნდა დავიბრუნოთ. ჩვენი კურსი არის ევროპული ინტეგრაცია. დროა, ევროპამ საბოლოოდ დაინახოს და დააფასოს საქართველო, გადმოდგას ჩვენსკენ ნაბიჯები და, ამ მხრივ, ჩვენ პირველი ნიშნები უკვე ნამდვილად გვაქვს სახეზე. შემთხვევით არ ავწიეთ დღეს ევროპის დროშა, ეს დროშა საქართველოს დროშაც არის იმიტომ, რომ გამოხატავს ჩვენი ცივილიზაციის, ჩვენი კულტურის, ჩვენი ისტორიის არსს და ჩვენი მომავლის პერსპექტივას და ხედვას.

ამავე დროს, ჩვენ მადლობელნი ვართ და ვაფასებთ იმ დახმარებას, რომელიც წლების განმავლობაში ამერიკის შეერთებულმა შტატებმა გაგვიწია, მაშინ, როცა საქართველოს ყველაზე მეტად უჭირდა, მაშინ, როდესაც ჩვენ ყველაზე მეტად გვჭირდებოდა მეგობრის ზურგი, მეგობრის ხელი, ამერიკა დადგა საქართველოს გვერდზე. როგორც ევროპულმა ქვეყნებმა, რომელსაც ამერიკა დაეხმარა მეორე მსოფლიო ომის შემდეგ, არ დაივიწყეს, ჩვენც არასდროს დავივიწყებთ ამას და ქართველი ხალხი მადლიერების გრძნობას თავის მომავალ თაობებს გადასცემს.

ამავე დროს, ჩვენ მშვენიერი ურთიერთობები გვაქვს ჩვენს მეზობლებთან და ჩვენ გვინდა ძალიან კარგი ურთიერთობები გვქონდეს რუსეთთან. საქართველოს არ სჭირდება რუსეთი, როგორც მტერი. ჩვენ გვჭირდება რუსეთი, როგორც მეგობარი. ჩვენ გვჭირდება რუსეთი, როგორც მოკავშირე, როგორც ძლიერი პარტნიორი და მე მინდა, ქართველი ხალხის სახელით დღეს რუსეთს გავუწოდო მეგობრობის ხელი და მინდა, ეს მეგობრობა ჩამოყალიბდეს და განვითარდეს.

მიზნის მისაღწევად წინ დიდი სირთულეებია, საქართველოს დიდი წინააღმდეგობის დაძლევა მოუწევს. ჩვენ ერთად უნდა ავაღორძინოთ ჩვენი ქვეყანა, ავაშენოთ ჩვენი და ჩვენი წინაპრების ოცნების საქართველო. საქართველო ძლიერი იყო, როდესაც იყო ერთიანი. ჩვენ უნდა გავერთიანდეთ იმისათვის, რომ გავძლიერდეთ, უნდა ავაშენოთ ადამიანის უფლებების დაცვაზე და კანონის უზენაესობაზე დაფუძნებული ძლიერი დემოკრატია, ჩვენ უნდა

ამოვძირკვოთ კორუფცია. ჩემთვის ყოველი კორუმპირებული თანამდებობის პირი, დღევანდელ ეტაპზე, ეროვნული ინტერესების მოღალატეა. ჩვენ ამოვძირკვავთ კორუფციას და შევცვლით სისტემას, რომელმაც კორუფციის მანკიერი წრე წარმოქმნა.

უნდა შევქმნათ ისეთი სამართლებრივი სისტემა, სადაც ყველა ადამიანს, პრეზიდენტიდან დაწყებული და უბრალო მოქალაქით დამთავრებული, ერთნაირად მოეკითხება პასუხისმგებლობა კანონის წინაშე. ჩვენ უნდა მოვახდინოთ ხელისუფლების რეფორმირება და ჩამოვაყალიბოთ რეალური თვითმმართველობა, ქვეყანა, სადაც ნებისმიერი პროფესიონალი, პატიოსანი ადამიანი იპოვის თავის ადგილს და შეძლებს ქვეყნის აღმშენებლობაში მონაწილეობას.

ჩვენ უნდა შევქმნათ ძლიერი არმია. დღეს და გუშინ მოვიარე სამხედრო ნაწილები, ამ მხრივ ძალიან ბევრი რამ გვაქვს გასაკეთებელი. ჩვენ უნდა ავაღორძინოთ ქართული მხედრული სული, რომელმაც გაგვაძლებინა საუკუნეების განმავლობაში. ჩვენ უნდა ავაღორძინოთ ამ სფეროში დავით აღმაშენებლის, გიორგი ბრწყინვალეს ტრადიციები, ჩვენი გმირების — სამასი არაგველის და ბევრი სხვა გმირის, დიდგორის გმირების ტრადიციები. სხვანაირად საქართველო ვერ დადგება ფეხზე, როგორც სახელმწიფო. შეიარაღებულ ძალებს ზრუნვა სჭირდება არა მხოლოდ პრეზიდენტისა და მთავრობის მხრიდან, არამედ თითოეული ქართული ოჯახის მხრიდან. თითოეული ქართული ოჯახის ღირსების საქმეა, დავეხმაროთ ჩვენს შეიარაღებულ ძალებს და შევქმნათ ძლიერი ქართული არმია.

მე მინდა განსაკუთრებით აღვნიშნო ის თავდადება, რომელიც ბოლო თვეებში დროებითმა ხელისუფლებამ გამოიჩინა. მინდა მადლობა ვუთხრა ქალბატონ ნინო ბურჯანაძეს, რომელმაც ეს პროცესი მშვენივრად ჩაატარა. მიუხედავად ცუდი პროგნოზებისა, მიუხედავად იმ საუბრებისა, რომ ახალი ხელისუფლება ვერ შეძლებს ქვეყანაში სიტუაციის შენარჩუნებას, ჩვენ მოვახდინეთ სტაბილიზაცია. მინდა ყველა ადამიანს, ვინც ამაში დაგვეხმარა, სახელმწიფო აპარატის ყველა წარმომადგენელს, ყველა მოქალაქეს დიდი მადლობა ვუთხრა.

მე მჯერა იმ ახალი, განათლებული, ენერგიული და პატრიოტი თაობის, რომელიც შეკრული გუნდით მოდის საქართველოს ხელისუფლებაში და ამავე დროს მიმაჩნია, რომ ყველა თაობას, ბებიაჩემისა და ბაბუაჩემის თაობას, კიდევ აქვს შანსი, ჩემი მშობლების თაობას კიდევ აქვს დიდი შესაძლებლობები იმისათვის, რომ დადებითი წვლილი შეიტანონ ქვეყნის განვითარებაში. და თაობათა ხიდი არავითარ შემთხვევაში არ უნდა ჩატყდეს, ამ ხიდის გამთელება არის ერთ-ერთი მთავარი საწინდარი ახალგაზრდა თაობის წარმატებისა.

მე ვხდები ამაყი ხალხის პრეზიდენტი, ხალხისა, რომელიც იმედით შეჰყურებს მომავალს, ვინც ნატრულობს ჩვენი ოცნების საქართველოს, ჩემი ოცნების საქართველოს, და მე მზად ვარ ვემსახურო ჩემს ხალხს, რათა ის უფრო ამაყი იყოს, იმისათვის, რომ გავამართლო მისი ყველა იმედი და ავაშენოთ საქართველო, რომელზეც ვოცნებობთ ჩვენ და ოცნებობდნენ ჩვენი წინაპრები. დადგა მძიმე, დაუღალავი შრომის დრო. ერთ დღეში არაფერი არ მოვა, მხოლოდ პრეზიდენტი ყველაფერს ვერ გააკეთებს, მაგრამ ხალხი, ყველა ერთად, ხელდაკაპიწებულნი შევძლებთ, რომ საქართველო დავაყენოთ ფეხზე. თუ ვიმუშავებთ დღე და ღამე, მართლაც მივაღწევთ ძალიან სერიოზულ წარმატებას. მე ამაში დარწმუნებული ვარ, მაგრამ ამას სჭირდება მუხლჩაუხრელი შრომა, უზარმაზარი ენთუზიაზმი, დიდი ოპტიმიზმი.

ბოლო მოვლენებმა გამოათავისუფლეს უზარმაზარი ენერგია, რომელიც ქართველ ერშია. უზარმაზარი იმედი, იმედის ნაპერწკალი, რომელიც არის ყველა ქართველის თვალში, დღეს, როგორც არასოდეს, უნდა გადაიზარდოს პოზიტიურ ენერგიაში. ჩვენი შვილებისათვის პოზიტიურ ენერგიაში, რათა შევუქმნათ მათ ბევრად უკეთესი საქართველო. ისინი იმედის თვალით შემოგვყურებენ. ჩვენი შვილების თვალებში ჩავიხედოთ და მივხვდეთ, რას ელიან ისინი ჩვენგან და რამდენად კატასტროფული და ცუდი იქნება ჩვენგან მათი ნდობის არგამართლება.

დღეს მე ვხდები საქართველოს პრეზიდენტი. ჩემს პრეზიდენტობას მე ვუძღვნი საქართველოს თავისუფლებისათვის დაღუპულ გმირებს, ჩემს პრეზიდენტობას მე ვუძღვნი ყველა გაჭირვე-

ბულ ადამიანს საქართველოში, ჩემს პრეზიდენტობას მე ვუძღვნი საქართველოს მომავალ თაობებს, იმ ოცნებას, რომელიც მათ აქვთ და ამ ოცნებების ახდენას. ჩემს პრეზიდენტობას მე ვუძღვნი საქართველოს გამთლიანებას და გაძლიერებას.

ღმერთი იყოს ჩვენი სამშობლოს - საქართველოს მფარველი!

## მიხეილ სააკაშვილის სიტყვა, წარმოთქმული დავით აღმაშენებლის საფლავთან

**გელათი, 2004 წლის 24 იანვარი**

მე მინდა, მივმართო ყველას, ვინც დღეს შეიკრიბა აქ, ჩემთვის ძალზედ მნიშვნელოვან დღეს: დღეს ჩვენთან ერთად აქ იმყოფება საქართველოს უდიდესი მმართველის, ყველაზე დიდი ქართველის დავით აღმაშენებლის სული. მე მინდა, ვუთხრა მას, მე მინდა, ვუთხრა საქართველოსთვის თავგანწირულ ყველა გმირს: დღეს საქართველო დანაწევრებულია, დღეს ქართველი ხალხი დამცირებულია. ზოგიერთს შეიძლება უნდა, რომ საქართველო საერთოდ აღარ არსებობდეს რუკაზე. მე მინდა, ვუთხრა ყველას აქ, ჩვენს ამ მტრებს: ისინი ამას ვეღარასდროს ვერ მოესწრებიან — საქართველო არსებობდა, საქართველო არსებობს და საქართველო ყოველთვის იარსებებს!

საქართველო არ მომკვდარა, ჩვენ ყველამ ერთად უნდა ვთქვათ, ერმაც და ბერმაც, მთავრობამაც და ყველა ჩვენმა ადამიანმა, მოქალაქემ — ყველამ ყველაფერი უნდა გადავდოთ გვერდზე;

უნდა მოვემზადოთ, უნდა გავერთიანდეთ, უნდა გავძლიერდეთ და აღვადგინოთ საქართველოს ერთიანობა და მთლიანობა. ეს არის ჩემი ცხოვრების მიზანი. მე მინდა, ვუთხრა ყველას: ამისათვის მთავრობა უნდა ცხოვრობდეს ისე, როგორც ხალხი, ისეთივე გაჭირვებაში. უნდა მოიჭიროს ქამრები, უნდა გაიჭირვოს. ჩვენ ამისათვის უნდა ვიმუშაოთ დღეც და ღამეც, ჩვენ ამისათვის უნდა ვიმუშაოთ ქალაქებში და სოფლებში, ჩვენ ამისათვის უნდა ვიმუშაოთ მთელი მსოფლიოს დასანახავად და ხმის მისაწვდენად, იმისათვის, რომ ვუთხრათ, ჩვენი ერი იმსახურებს ბევრად უკეთეს მომავალს. ჩვენი ერი არავის დასაჯიჯგნი არ არის. ეს არის უნიკალური ერი, რომელსაც უზარმაზარი წვლილი აქვს შეტანილი მსოფლიოს ცივილიზაციაში. მე მინდა, ვუთხრა ყველას: ჩვენ ყველას, მიუხედავად ეროვნებისა, საქართველოში გვაერთიანებს ერთი რამ — ჩვენი სამშობლოს სიყვარული. დავითის საფლავზე ჩვენ ყველამ ერთად უნდა ვთქვათ: საქართველო მოემზადება, საქართველო გაერთიანდება, საქართველო გაძლიერდება და საქართველო გამთლიანდება, აღიდგენს თავის მთლიანობას, თავის ერთიანობას, შეიკვრება ისევ ერთ ძლიერ სახელმწიფოდ. მე მინდა, თქვენი დახმარება ვითხოვო ამ საქმის განხორციელებაში. მე მინდა, ყველანი ერთად დავდგეთ და ყველანი ერთმანეთს დავუდგეთ გვერდზე.

დიდი მადლობა მის უწმინდესობას, დიდი მადლობა ყველას. მე ვარ ამ მიწის შვილი, აქ არიან ასევე ჩემი წინაპრების სულები, ჩემთან ერთად, და მე მათ მინდა ვუთხრა, რომ ნამდვილად არ შევარცხვენ!

# საქართველოს სამი პრეზიდენტი: ქართული სახელმწიფოს სამი ხედვა

პრეზიდენტის თანამდებობა საქართველოში სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის აღდგენასთან ერთად იქნა შემოღებული. საქართველოში სამივე პრეზიდენტი ხელისუფლებაში მოვიდა ჰარიზმატული ლიდერის სახით და თავისი მხარდამჭერებით დომინირებდა პარლამენტში. თითოეულს ფაქტობრივად შეეძლო ყველაფრის კეთება, რასაც საჭიროდ ჩათვლიდა. თითოეულს ამასთან ქართული სახელმწიფოებრიობის განსხვავებული ხედვა აქვს, რაც მკაფიოდ ჩანს მათ საინაუგურაციო სიტყვებში.

## წვლილი სახელმწიფოებრივი მშენებლობის საქმეში

საქართველოს სამივე პრეზიდენტი თავიანთ საინაუგურაციო სიტყვებში ხაზს უსვამს მათი პრეზიდენტობის დროს საქართველოს სახელმწიფოებრივი აღმშენებლობის საქმეში დღის წესრიგში მდგარ ამოცანებს და თავის მისიას ამ ამოცანების გადაწყვეტის საქმეში. ეს ამოცანები, ფაქტობრივად გააზრებულია როგორც ახალი ეტაპის დაწყება საქართველოს სახელმწიფოებრივ აღმშენებლობაში. ამ საკითხში საქართველოს პრეზიდენტებიდან თითოეულს თავისი არგუმენტაცია აქვს.

ზვიად გამსახურდიას ასეთი განაცხადი სავსებით ბუნებრივია. საქართველომ 1991 წლის 9 აპრილის რეფერენდუმის შედეგების საფუძველზე გამოაცხადა დამოუკიდებლობის აღდგენა. საქართველოს პირველი პრეზიდენტი ლაპარაკობს სახელმწიფოებრივი აღმშენებლობის გზაზე მოპოვებული წარმატებების შესახებ. „ეროვნულმა ხელისუფლებამ გატარებული უმნიშვნელოვანესი ცვლილებების, მრავალპარტიულობის იურიდიული და ფაქტობრივი დამკვიდრების, მთავრობის რეორგანიზაციის, ადგილობრივი მმართველობის ინსტიტუტების — საკრებულოების და პრეფექტურების შემოღების, პრეზიდენტის ინსტიტუტის დაწესების შედეგად, საპრეზიდენტო რესპუბლიკის სახით დაამკვიდრა დემოკრატიული პოლიტიკური სისტემა“, — აღნიშნავდა ზვიად გამსახურდია.

მაგრამ ზვიად გამსახურდიას ხანმოკლე მმართველობის პერიოდში ჯერ კიდევ არსებობდა საბჭოთა კავშირი და ქვეყნის მთავარი

პრობლემა დამოუკიდებლობის ფაქტობრივი მიღწევა იყო. გარდა ამისა, 1991-1992 წლების გადატრიალებამ დაანგრია სახელმწიფოს ფორმირების პროცესში მიღწეული წარმატებები.

სახელმწიფოს აღმშენებლობის საქმეში მნიშვნელოვანი წვლილის შეტანის განაცხადი შევარდნაძესაც ჰქონდა. 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძე ლაპარაკობს „სამართლებრივი, დემოკრატიული სახელმწიფოს მშენებლობაზე", მაგრამ სახელმწიფოს დაფუძნებაზე როგორც მისი პრეზიდენტობის პერიოდის მონაპოვარზე ის განსაკუთრებით ვრცლად და ხაზგასმით 2000 წლის საპრეზიდენტო არჩევნების შემდეგ ლაპარაკობს. „90-იანი წლების დასაწყისში ჩვენ არ გვქონდა საერთოდ სახელმწიფო. დამოუკიდებლობა და სუვერენიტეტი მხოლოდ ქაღალდზე იყო დეკლარირებული. ქვეყანაში მძვინვარებდა სამოქალაქო ომი და ქაოსი. ჩვენ დავამყარეთ მართლწესრიგი და კანონიერება", — აღნიშნავს შევარდნაძე.

იმავე თემას შევარდნაძე ვრცლად უბრუნდება 2000 წელს სვეტიცხოველში წარმოთქმულ სიტყვაში, როდესაც გაიხსენა 1995 წელს თავისი სვეტიცხოველში ყოფნა. „მაშინ სიტყვა მივეცი ღმერთს და ხალხს, სიტყვა მივეცი ჩემს ქვეყანას, რომ სულ რაღაც 4-5 წელიწადში ჩვენ ავაშენებდით დამოუკიდებელ, თავისუფალ და დემოკრატიულ საქართველოს. მე ბედნიერი ვარ, რომ დღეს კვლავ აქ, ამ წმინდა ტაძრის კედლებში ვიმყოფები და ვაცხადებ, რომ ღმერთის წყალობით, მისი შემწეობითა და მფარველობით საქართველოს დამოუკიდებელი სახელმწიფო აშენდა. ჩვენ შევძელით შეუძლებელი", — განაცხადა შევარდნაძემ.

იმავე სიტყვაში შევარდნაძე სახელმწიფოს დაფუძნების თემას კიდევ რამდენჯერმე დაუბრუნდა. შევარდნაძის თქმით, 1995 წელს ფიცი მისცა უფალს და ხალხს, რომ არ გადაუხვევდა „საქართველოს თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის გზას". შევარდნაძე ხაზს უსვავს, რომ „წინა წლები — ეს იყო ნგრევის, სამოქალაქო ომისა და ქაოსის წლები. 4-5 წელიწადში ჩვენ ღმერთის წყალობითა და თქვენი თანადგომით, თქვენო უწმინდესობავ, შევძელით უმთავრესის გაკეთება — ავაშენეთ სახელმწიფო".

ქვეყნის გაერთიანების, დამოუკიდებელი სახელმწიფოს მშენებლობის და ამ გზაზე მოპოვებული წარმატებების თაობაზეა საუბარი შევარდნაძის ორივე (1995, 2000) საინაუგურაციო სიტყვაში. თუმცა, მთლად კორექტული არ არის თავისი პრეზიდენტობის ხუთი

წლის (1995-2000) გამოცხადება „განსაკუთრებულ ეტაპად" საქართველოს სახელმწიფოებრიობის 3 ათასწლოვან ისტორიაში.

მიუხედავად სახელმწიფოებრივი აღმშენებლობის გზაზე მოპოვებული წარმატებებისა, ქვეყნის წინაშე მრავალი რთული პრობლემა რჩებოდა (კორუფცია, უკონტროლო ტერიტორიები, ქრონიკულად სეკვესტრირებული ბიუჯეტი და ა.შ). სწორედ ამიტომ შევარდნაძის მმართველობის ბოლო პერიოდში, რიგი უცხოელი ანალიტიკოსები და პოლიტიკოსები საქართველოს „არშემდგარ სახელმწიფოს" უწოდებდნენ.

ვარდების რევოლუციის შემდეგ ხელისუფლების სათავეში მოსული საქართველოს მესამე პრეზიდენტი მიხეილ სააკაშვილი საქართველოს სახელმწიფოს მდგომარეობას იმ დროისათვის მეტად სავალალოდ მიიჩნევდა. ინაუგურაციის წინა დღეს 2004 წლის 24 იანვარს გელათში წარმოთქმულ სიტყვას ის სწორედ ამ ფაქტის აღნიშვნით იწყებს: „დღეს საქართველო დანაწევრებულია, დღეს ქართველი ხალხი დამცირებულია. ზოგიერთს შეიძლება უნდა, რომ საქართველო საერთოდ აღარ არსებობდეს რუკაზე. მე მინდა, ვუთხრა ყველას აქ, ჩვენს ამ მტრებს: ისინი ამას ვერასდროს ვერ მოესწრებიან".

სააკაშვილის საინაუგურაციო სიტყვის მთავარი მოწოდებაა „ავაშენოთ საქართველო, რომელზეც ვოცნებობთ ჩვენ და ოცნებობდნენ ჩვენი წინაპრები". სააკაშვილის თქმით, საქართველო უნდა იქცეს „ერთიან, სტაბილურ, დემოკრატიულ, თავისუფალ და ძლიერ სახელმწიფოდ", საქართველო „უნდა იქცეს დემოკრატიის მოდელად".

### ქართული პატრიოტიზმი

დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ განვლილ პერიოდს რომ გადავხედოთ, ადვილად დავინახავთ, რომ მთავარი, რასაც ემყარება საქართველოს დღევანდელი სახელმწიფოებრიობა და რასაც აქტიურად იყენებს ყველა ხელისუფლება, — ქართული პატრიოტიზმია. არა უკვე მიღწეული „კარგი ცხოვრება", არა დემოკრატია, არა მის მისაღწევად მიცემული უამრავი დაპირება, არამედ სწორედ სამშობლოს სიყვარული არის ის, რაც ადამიანებს დღემდე აძლებინებთ და რის საფუძველზეც იტანენ ყველაფერს, რაც ობიექტურ მიზეზთა გამო, თუ ხელისუფალთა და პოლიტიკოსთა წყალობით თავს დაატყდათ. დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ საქართველო მრავალგზის იყო ნეგატიური მაგალითი იმისა, თუ რა არ უნდა გააკეთოს

ქვეყანამ, რომელსაც დამოუკიდებლობა, დემოკრატია და კეთილდღეობა უნდა.

ზვიად გამსახურდიას საინაუგურაციო სიტყვისთვის ამოსავალი სწორედ ქართული პატრიოტიზმია. „ჩვენ ვდგავართ საქართველოს ისტორიის გზის გასაყარზე, სადაც ქართველი კიდევ ერთხელ ამბობს უარს ამქვეყნიურ, ფიზიკურ კეთილდღეობაზე, სულისმიერი ეროვნული აღორძინების სახელით“, — აღნიშნავდა ზვიად გამსახურდია, პატრიოტული მოტივითვე ამთავრებს თავის გამოსვლას: „დგება ჟამი, როცა უკლებლივ ყველას სიცოცხლე მამულს ეკუთვნის. ერი უეჭველად მზად არის გადამწყვეტი ბრძოლისათვის. ეროვნული ხელისუფლების ვალია, იყოს ღირსი უდიდესი მისიისა, შეასრულოს დაკისრებული მოვალეობა, საქართველოს დაუბრუნოს ღირსეული ადგილი მსოფლიოს ერთა თანამეგობრობაში“. თუმცა, გამსახურდია იმასაც აღნიშნავს, რომ დამოუკიდებელი სახელმწიფოს მშენებლობა და საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლა მინიმალური დანაკარგებით უნდა განხორციელდეს, რათა დამოუკიდებლობა არ ასოცირდებოდეს გაჭირვებასთან, უმუშევრობასთან ან ინფლაციასთან.

ძნელი სათქმელია, როგორ განახორციელებდა გამსახურდია თავის პროგრამას, ის საინაუგურაციო გამოსვლიდან დაახლოებით ნახევარი წლის შემდეგ დაამხეს, მომდევნო რამდენიმე წელი კი უაღრესად რთული აღმოჩნდა ქვეყნისთვის. „ქება-დიდება საქართველოს ხალხს, რომელიც ბიბლიური იობის მოთმინებით იტანს კრიზისს, გაჭირვებას და გმირული შემართებით აშენებს ბედნიერ მომავალს!“, — განაცხადებს შევარდნაძე თავის 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში. მისივე თქმით, „საქართველოს მოქალაქეს უნდა შევუქმნათ ღირსეული ცხოვრების პირობები, ამის გარეშე თვით ქვეყნის დამოუკიდებლობის უმაღლეს იდეასაც კი ჩრდილი ადგება“.

2000 წლის ინაუგურაციის დროს შევარდნაძე ლაპარაკობს საქართველოს სახელმწიფოებრიობის 3 ათასი წლისთავის აღნიშვნის თაობაზე, რომლის მიზანიც იყო ხალხისთვის შეხსენება იმისა, „თუ რა წვლილი შეგვიტანია მსოფლიო ცივილიზაციაში“

პატრიოტული მოწოდებებით არის აღსავსე მიხეილ სააკაშვილის საინაუგურაციო სიტყვაც. მისი თქმით, ვარდების რევოლუციის დროს ხალხმა დასაჯა მთავრობა „გამოჩენილი უნიათობისა და სამშობლოს სიყვარულის არქონისათვის“. თავად სააკაშვილის საინაუგურაციო სიტყვას კი გასდევდა მოწოდება: „ჩვენ ერთად უნდა ავაღორ-

ძინოთ ჩვენი ქვეყანა, ავაშენოთ ჩვენი და ჩვენი წინაპრების ოცნების საქართველო“.

### წარსულის გახსენება და საქართველოს ისტორიის მოშველიება

პატრიოტიზმის თემას უშუალოდ უკავშირდება საქართველოს ისტორიის სახელოვანი ფურცლებისა და დიდი წინაპრების გახსენება. საინაუგურაციო სიტყვებში სამივე პრეზიდენტი სხვადასხვა კუთხით იხსენებს ქვეყნის წარსულს და ამას მიმდინარე ეტაპის ამოცანების გადაწყვეტას უკავშირებს.

ზვიად გამსახურდია ხაზს უსვამს, რომ „ჩვენ ვდგავართ საქართველოს ისტორიის გასაყარზე“ და ახლა ქართველ ხალხს მართებს წინაპართა ღირსი იყოს. „ჩვენი ისტორია, ცხოვრების წესი, ბრძოლა სარწმუნოებისათვის, ეს არის მოწამეობრივი, ქრისტესმიერი გზა სიკეთისა, სიქველისა და სიყვარულისა. ისტორია გვაძლევს შესაძლებლობას, რათა დავუბრუნდეთ მამაპისეულ გზას, ავაღორძინოთ რწმენით თავისუფალი საქართველო. დგება ჟამი, როცა უკლებლივ ყველას სიცოცხლე მამულს ეკუთვნის. ერი უეჭველად მზად არის გადამწყვეტი ბრძოლისთვის“, — ესაა ზვიად გამსახურდიას 1991 წლის 7 ივნისის სიტყვის დასკვნითი ნაწილის ფრაგმენტი.

ისტორიის გახსენების თავისი ვერსია ქონდა ედუარდ შევარდნაძეს. 1995 წლის ინაუგურაციის დროს იგი აღნიშნავდა, რომ პრეზიდენტი არა მარტო „სახელმწიფოს მეთაურია აწმყოში, არამედ ის ობიექტურად ქვეყნის ისტორიულ დროთა კავშირის სიმბოლო და გარანტიც არის“. მისივე თქმით, ინაუგურაციის ცერემონია არა მარტო თანამედროვე საქართველოს დღესასწაული, არამედ „ფარნავაზის, ვახტანგ გორგასლის, ბაგრატ მესამის, დავით აღმაშენებლის, თამარის, გიორგი ბრწყინვალის, ერეკლე მეორის საქართველოს ზეიმიც“ არის, ეროვნულ-ისტორიულ დონეზე დროთა კავშირის უწყვეტობის გამოხატულებაა.

შევარდნაძისთვის ისტორიული კავშირის ხაზგასმისა და წინაპრებისთვის პატივის მიგების თავისებური რიტუალი იყო ინაუგურაციის წინ მთაწმინდაზე ასვლა და ილია ჭავჭავაძის განსაკუთრებული მოხსენიება. „მე დღეს თაყვანი ვეცი მამამთავრებს, რომლებიც ყველა დროის დიდ ქართველთან, ილია ჭავჭავაძესთან, წმინდა ილია მართალთან ერთად განისვენებენ მთაწმინდაზე“, — აღნიშნა შევარ-

დნაძემ 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში. იგივე თემას ეხება შევარდნაძე 2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაშიც.

მიხეილ სააკაშვილმა თავის საინაუგურაციო სიტყვაში ასევე მრავალგზის გაიხსენა წარსული. „ჩემს პრეზიდენტობას ვუძღვნი საქართველოს თავისუფლებისათვის დაცემულ გმირებს“, — აღნიშნა სააკაშვილმა. მისი თქმით, უნდა ავაშენოთ საქართველო, რომელზედაც „ოცნებობდნენ ჩვენი წინაპრები“. სააკაშვილის სიტყვაში სახელოვანი წინაპრები იყო დასახელებული, როდესაც „ქართული მხედრული სულის“ აღორძინებაზე საუბრობდა. მაგრამ სააკაშვილის მიერ ისტორიის გახსენების ყველაზე შთამბეჭდავი მაგალითი გელათში, დავით აღმაშენებლის საფლავთან ინაუგურაციის წინა დღეს დადებული ფიცი იყო, რომ საქართველოს ერთიანობისათვის ბრძოლა მისი პრეზიდენტობის ძირითადი მიზანი იქნებოდა. „დღეს ჩვენთან ერთად აქ იმყოფება საქართველოს უდიდესი მმართველის, ყველაზე დიდი ქართველის დავით აღმაშენებლის სული. მე მინდა, ვუთხრა მას, მე მინდა, ვუთხრა საქართველოსთვის თავგანწირულ ყველა გმირს... საქართველო შეიკვრება ისევ ერთ ძლიერ სახელმწიფოდ“, — აცხადებდა სააკაშვილი.

### სახელმწიფო და ეკლესია

საინაუგურაციო გამოსვლებში სახელმწიფოსა და ეკლესიას შორის ურთიერთობას ყველაზე დიდი ადგილი დაუთმო ზვიად გამსახურდიამ. მისი თვალსაზრისი რამდენიმე დებულების სახით შეიძლება გადმოვცეთ:

— საქართველოში როგორც მართლმადიდებელ ქრისტიანულ ქვეყანაში ტრადიციული იყო კავშირი ეკლესიასა და სახელმწიფოს შორის;

— ქართველთა მორწმუნეობა განსაზღვრავდა მტრულ გარემოცვაში საქართველოს სახელმწიფოს მრავალსაუკუნოვან არსებობას. სახელმწიფო კი თავის მხრივ ხელს უწყობდა ეკლესიის სამოციქულო მოღვაწეობას;

— საქართველოს სახელმწიფოებრივი აღორძინება, მისი დამოუკიდებლობის აღდგენა ვერ მოხერხდება ქართველთათვის ნიშნეული ცხოველი მორწმუნეობის აღორძინების გარეშე;

— საქართველოს ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობა თავისი შინაგანი არსით ეროვნულ-რელიგიური მოძრაობაა, რამდენა-

დაც იგი არ გულისხმობს მხოლოდ ეროვნულ-პოლიტიკური მიზნების განხორციელებას, არამედ ითვალისწინებს ზნეობრივ აღორძინებას ქრისტიანულ რწმენასა და ცნობიერებაზე დამყარებით;

— ეროვნული ხელისუფლება ილვაწებს ეკლესიასა და სახელმწიფოს შორის ტრადიციული ერთობის აღსადგენად. ამ ერთობის არსი შემდგომში მდგომარეობს — ეროვნული სახელმწიფოს ავტორიტეტი უნდა დაემყაროს არა მარტო ხელისუფლების სოციალურ-პოლიტიკურ განსაზღვრულობას, არამედ უმეტესწილად ქრისტიანულ ზნეობრივ საწყისებს;

— სახელმწიფოს დამოკიდებულება ეკლესიისადმი ემყარება რელიგიურ-ზნეობრივი ავტორიტეტის უზენაესობასა და ეკლესიის განსაკუთრებული სოციალური ფუნქციის აღიარებას;

— ეკლესიის სამოციქულო მოღვაწეობის სულიერი ბუნება თავისთავად გამორიცხავს მის უშუალო მონაწილეობას ქვეყნის პოლიტიკურ სისტემაში, მაგრამ პოლიტიკური სისტემიდან ეკლესიის გამოყოფა არ უნდა ნიშნავდეს სახელმწიფოსა და ეკლესიის ურთიერთგათიშვას.

— სახელმწიფო და ეკლესია არ უნდა ერეოდნენ ერთმანეთის საქმეში, მათ ერთობლივად უნდა უზრუნველჰყონ საერო და საეკლესიო ცხოვრების მთლიანობა.

— სახელმწიფოს დამოუკიდებლობის აღდგენასთან ერთად მართლმადიდებლობა სახელმწიფო რელიგიად უნდა იქცეს.

— ზემოთაღნიშნული პრინციპებიდან გამომდინარე, ქართულმა სახელმწიფომ უნდა უზრუნველჰყოს ეკლესიის უფლება იყოს საერო ცხოვრების აქტიური მონაწილე. სახელმწიფომ უნდა დაიცვას საეკლესიო ქონება, ხელი შეუწყოს ეკლესიას ტრადიციულ სამონასტრო მშენებლობაში. სახელმწიფომ უნდა იზრუნოს, რათა ეკლესიამ მიიღოს საჭირო მატერიალური დახმარება. საგანმანათლებლო საქმიანობის, ტაძრების მშენებლობისა და შეკეთებისათვის. უნდა აღდგეს საეკლესიო საკუთრება მიწაზე.

— მართლმადიდებლობის სახელმწიფო რელიგიად აღიარება არ ხელჰყოფს სხვა რელიგიების აღმასრულებელთა, აგრეთვე ათეისტთა მოქალაქეობრივ უფლებებს. სახელმწიფოს მიერ გარანტირებული იქნება სინდისის თავისუფლება და თითოეულ პიროვნებას მიეცემა თავისუფლება იყოს აღმსარებელი იმ სარწმუნოებისა, რომელსაც თავად აღიარებს. მოქალაქეთა უფლებები არ შეიზღუდება რელი-

გიური ნიშნით. საქართველოს სახელმწიფო კვლავაც ერთგული დარჩება ტრადიციული რელიგიური შემწყნარებლობისა.

როგორც ვხედავთ, ზვიად გამსახურდიას მიერ წამოყენებულია ეკლესიისა და სახელმწიფოს ურთიერთობის, საქართველოში მართლმადიდებლური ეკლესიის როლისა და მნიშვნელობის მთელი კონცეფცია.

ედუარდ შევარდნაძე ყოველთვის განსაკუთრებულ პატივს მიაგებდა ხოლმე მართლმადიდებელ ეკლესიას, მაგრამ სახელმწიფოსა და ეკლესიას შორის ურთიერთობის თაობაზე 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში დაკმაყოფილდა მხოლოდ მოკლე ფრაზით: „სახელმწიფო გამოყოფილია ეკლესიისაგან, ხოლო ეკლესია სახელმწიფოსაგან, მაგრამ სახელმწიფო და ეკლესია ერთად ზრუნავენ ერსა და საქართველოზე, სამოქალაქო საზოგადოებაზე“.

ედუარდ შევარდნაძის პრეზიდენტობის დროს საქართველოს სახელმწიფოსა და საქართველოს სამოციქულო ავტოკეფალურ მართლმადიდებელ ეკლესიას შორის 2002 წლის 14 ოქტომბერს მცხეთაში ხელმოწერილი იქნა კონსტიტუციური შეთანხმება.

წინამორბედებისგან განსხვავებით მიხეილ სააკაშვილი 2004 წლის საინაუგურაციო სიტყვაში არ შეხებია ეკლესიისა და სახელმწიფოს ურთიერთობის თემას. შეიძლება ითქვას, რომ მისი საინაუგურაციო სიტყვა საერთოდ თავისუფალი იყო რელიგიული დატვირთვისაგან. მხოლოდ სიტყვის დასასრულს ახსენა ღმერთი („ღმერთი იყოს ჩვენი სამშობლოს — საქართველოს მფარველი!“) და დავით აღმაშენებლის საფლავთან წარმოთქმულ სიტყვაში მადლობა გადაუხადა მის უწმინდესობას

## სახელმწიფოებრივი მშენებლობა და კორუფციასთან ბრძოლა

პოსტსაბჭოთა პერიოდში კორუფცია განიხილება ერთ-ერთ უმთავრეს დაბრკოლებად სახელმწიფოებრივი აღმშენებლობის გზაზე და აქედან გამომდინარე, კორუფციასთან ბრძოლა ქართულ პოლიტიკურ სცენაზე აქტიურად ფიგურირებს როგორც ხელისუფლების, ისე ოპოზიციის მხრიდან. ხელისუფლება ყოველთვის თავს იწონებს კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლაში მოპოვებული წარმატებებით, ოპოზიცია კი ხელისუფლებას კორუმპირებულობაში სდებს ბრალს.

1995 წლის ინაუგურაციის დროს შევარდნაძე პირობას დებს, რომ გაძლიერდება ბრძოლა „დამნაშავე ელემენტებთან, განსაკუთრე-

ბით კორუფციასთან“. ამ დროისათვის კორუფციასთან ბრძოლის თემას ჯერ კიდევ არ შეეძინა ქართულ პოლიტიკაში ის დატვირთვა, რაც მომდევნო წლებში მიიღო.

2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძე უკვე ხაზგასმით აღნიშნავს, რომ კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლა უდიდესი ეროვნული და პოლიტიკური საქმეა, რადგანაც „ჩრდილოვანი ეკონომიკა და კორუფცია ანგრევს სახელმწიფოს“ და ეს „საქართველოს ყოფნა-არყოფნის საკითხია“. შევარდნაძემ პირობა დადო, რომ კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლა გაძლიერდებოდა სპეციალური საპრეზიდენტო სახელმწიფო პროგრამის საფუძველზე.

შევარდნაძის დავალებით კორუფციის პრობლემა დაწვრილებითაც იკვლიეს და მასთან ბრძოლის სპეციალური პროგრამაც აამოქმედეს, მაგრამ კორუფციას ამით არაფერი ეშველა. შესაბამისად, ვარდების რევოლუციის ერთ-ერთი ძირითადი ლოზუნგი, რამაც ადამიანები ქუჩაში გამოიყვანა „შევარდნაძის კორუმპირებული მმართველობის დასრულება“ იყო.

ბუნებრივია, კორუფციის თემას შეეხო 2004 წელს მიხეილ სააკაშვილი თავის საინაუგურაციო სიტყვაში და ერთ-ერთ უმთავრეს მიზნად მანკიერი კორუმპირებული სისტემის შეცვლის ამოცანა დასახა. „ჩვენ უნდა ამოვძირკვოთ კორუფცია. ჩემთვის ყოველი კორუმპირებული თანამდებობის პირი, დღევანდელ ეტაპზე, ეროვნული ინტერესების მოღალატეა. ჩვენ ამოვძირკვავთ კორუფციას და შევცვლით სისტემას, რომელმაც კორუფციის მანკიერი წრე წარმოქმნა“, — აღნიშნა სააკაშვილმა.

ვარდების რევოლუციის შემდეგ მოსული ხელისუფლება ყოველთვის თავს იწონებდა კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლაში მოპოვებული წარმატებებით, მაგრამ 2007 წელს გახმიანებულმა კორუფციულმა სკანდალებმა სერიოზული საფრთხე შეუქმნა ხელისუფლების ანტიკორუფციულ იმიჯს და 4 ოქტომბერს გამართულ მთავრობის სხდომაზე პრეზიდენტი სააკაშვილი სპეციალური ანტიკორუფციული ჯგუფის შექმნის გეგმით გამოვიდა, რომელიც უშუალოდ პრეზიდენტის წინაშე იქნებოდა ანგარიშვალდებული და პერიოდულად წარუდგენდა ანგარიშებს პარლამენტის თავმჯდომარესაც. ჯგუფის მიზანი იქნება მაღალჩინოსნების შემოწმება და კორუფციის ფაქტების გამოვლინება.

ოპოზიცია სააკაშვილის ხელისუფლების წინააღმდეგაც ძირითად ბრალდებად კორუფციის თემას აყენებს, რასაც მთავრობის წარმომადგენლები არარეალურს უწოდებენ. საზოგადოების არცთუ მცირე ნაწილისათვის კი ხელისუფლების კორუმპირებულობის საკითხი მარტივი ინდიკატორით წყდება — თუკი ჩემი ცხოვრების პირობები უმჯობესდება, მაშასადამე, ხელისუფლება კარგად მუშაობს, ხოლო თუკი ცხოვრება აუტანელი ხდება, ეს ნიშნავს, რომ ხელისუფლება კორუმპირებულია.

**სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა**

სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა საქართველოს პრეზიდენტების საინაუგურაციო სიტყვებში ერთ-ერთი ძირითადი პრიორიტეტია. ზვიად გამსახურდია განსაკუთრებით დაწვრილებით ჩერდება ამ თემაზე. მისი განცხადებით, სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა გულისხმობს „კანონის უზენაესობას და ავტორიტეტის დამკვიდრებას, სახელმწიფო ხელისუფლებასა და მოქალაქეთა შორის ურთიერთობის სამართლებრივი ფორმის ჩამოყალიბებასა და განმტკიცებას, სამართლებრივი ნიჰილიზმის შეცვლას სამართლებრივი რწმენით, ადამიანის უფლებათა და თავისუფლებათა, პიროვნების ხელშეუხებლობის გარანტიების შექმნას, რომლის დაცვა და პატივისცემა სავალდებულოა ხელისუფალთათვის". თუმცა, გამსახურდია მიიჩნევდა, რომ სამართლებრივი სახელმწიფო არა მარტო საზღვარგარეთის ქვეყნების გამოცდილების გათვალისწინებით უნდა შექმნილიყო, არამედ უნდა აღორძინებულიყო ეროვნული კანონმდებლობა და ეროვნული სამართლებრივი სისტემა დამყარებოდა „ქართულ სამართლებრივ კულტურასა და ტრადიციებს".

სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობის აუცილებლობაზე ლაპარაკობდა შევარდნაძე 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში, მაგრამ ამ საქმეში ეროვნული ტრადიციების გათვალისწინების თემა უკვე აღარ ფიგურირებს. 2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში კი შევარდნაძემ სამართლებრივი სახელმწიფო უკვე აშენებულად გამოაცხადა. ცხადია, ეს განცხადება რეალობისგან შორს იდგა, რადგანაც ხელისუფლებას შეეძლო „კანონზე მაღლა" დგომა და ხალხს ხელისუფლების კონტროლის ქმედითი ბერკეტები არ გააჩნდა.

სააკაშვილი თავის საინაუგურაციო სიტყვაში სწორედ ამ გარემოებაზე ამახვილებს ყურადღებას. „საქართველოს უნდა ჰყავდეს

ქმედუნარიანი და ხალხის წინაშე პასუხისმგებელი მთავრობა. მთავრობა, სადაც ყველა მოქალაქეა წარმოდგენილი და სადაც თითოეული ქართველის ხმა შეისმინება. აქამდე ხალხი უსმენდა მთავრობას. დადგა დრო, მთავრობამ ძალიან ყურადღებით უსმინოს ხალხს. აქამდე მთავრობა იცავდა თავს ხალხისაგან. დადგა დრო, როცა მთავრობამ უნდა დაიცვას საკუთარი ხალხი და თითოეული მოქალაქე", — განაცხადა სააკაშვილმა. მანვე პირობა დადო, რომ მთავრობა ისევე იცხოვრებს როგორც ხალხი, „ისეთივე გაჭირვებაში. უნდა მოიჭიროს ქამრები, უნდა გაიჭირვოს". ზოგადად კი სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა კვლავ ფიგურირებს უმთავრეს ამოცანად. „უნდა ავაშენოთ ადამიანის უფლებების დაცვაზე და კანონის უზენაესობაზე დაფუძნებული ძლიერი დემოკრატია".

## საქართველოს ტერიტორიული მთლიანობის აღდგენა

დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ ქართული პოლიტიკის ერთ-ერთ უმთავრეს ამოცანად ქვეყნის ტერიტორიული მთლიანობის აღდგენა იქცა. „ეთნოპოლიტიკური კონფლიქტების დაძლევა და საქართველოს ტერიტორიული მთლიანობის აღდგენის პროგრამა — პრეზიდენტის უმთავრესი საზრუნავია", — აღნიშნავდა შევარდნაძე 1995 წლის საინაგურაციო სიტყვაში. მისივე თქმით 300 ათასი დევნილის დაბრუნება აფხაზეთში და აფხაზეთის პოლიტიკური სტატუსის განსაზღვრა „უახლოესი დროის ამოცანა" იყო.

2000 წლის საპრეზიდენტო არჩევნების დროს შევარდნაძე უკვე აღარ ლაპარაკობს კონფლიქტების მოწესრიგების „ახლო პერსპექტივაზე", მაგრამ აღნიშნავს, რომ ქვეყნის დარღვეული ტერიტორიული მთლიანობა ყველა მოქალაქის და პირველ რიგში „პრეზიდენტის ყველაზე დიდი ტკივილია" და „აფხაზეთის და ცხინვალის რეგიონის პრობლემების გადაწყვეტას" თავისი „ახალი საპრეზიდენტო პროგრამის ერთ-ერთ უმთავრეს მიმართულებად" მიიჩნევს. თუმცა, შევარდნაძის მმართველობის პერიოდში ამ მხრივ რაიმე რეალური შედეგი მიღწეული არ ყოფილა.

მიხეილ სააკაშვილმა თავის საპრეზიდენტო პროგრამაში უმთავრეს ამოცანად ქვეყნის ტერიტორიული მთლიანობის აღდგენა გამოაცხადა „ჩემს პრეზიდენტობას მე ვუძღვნი საქართველოს გამთლიანებას და გაძლიერებას", — აღნიშნა ინაუგურაციის დროს სააკაშვილმა და თავისი ეს განცხადება დავით აღმაშენებლის საფლავზე

წარმოთქმული სიტყვით: „ყველამ ყველაფერი უნდა გადავდოთ გვერდზე; უნდა მოვემზადოთ, უნდა გავერთიანდეთ, უნდა გავძლიერდეთ და აღვადგინოთ საქართველოს ერთიანობა და მთლიანობა. ეს არის ჩემი ცხოვრების მიზანი", — განაცხადა სააკაშვილმა.

### სახელმწიფოს ტერიტორიული მოწყობა

დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ სახელმწიფოს ტერიტორიული მოწყობის საკითხი უაღრესად რთული და მტკივნეული აღმოჩნდა საქართველოსთვის. ამის მიზეზი გახდა გარე ძალის მიერ სეპარატიზმის მხარდაჭერა ქვეყნის შიგნით. სახელმწიფოს ტერიტორიული მოწყობის საკითხის გადაწყვეტისას პირველ რიგში სწორედ ქვეყნის ტერიტორიული მთლიანობის აღდგენა-შენარჩუნების ამოცანა დგება. სწორედ ეს გარემოებაა ხაზგასმული ზვიად გამსახურდიას საინაუგურაციო სიტყვაში. „სახელმწიფო მოწყობას საფუძვლად უნდა დაედოს მმართველობისა და თვითმმართველობის ისეთი პოლიტიკური პრინციპები, რომლებიც გამორიცხავენ სახელმწიფოსა და მისი შემადგენელი ნაწილების დაპირისპირებას. დაიცავენ სახელმწიფოს ერთიანობას და ხელს შეუწყობენ რესპუბლიკის სტრუქტურულ ერთეულთა ინტერესების დაცვას", — აღნიშნავდა გამსახურდია 1991 წელს.

შევარდნაძის მმართველობის პერიოდში ხელისუფლება იმ აზრამდე მივიდა, რომ აუცილებელია ქვეყნის ფედერაციული მოწყობა და ეს იქნება კონფლიქტების მოგვარების გზა. „ჩვენ ვაცხადებდით და ვაცხადებთ, რომ დრომ მოიტანა საქართველოში ფედერალურ საწყისებზე სახელმწიფოებრივი მოწყობის აუცილებლობა", — ნათქვამია შევარდნაძის 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში. 2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში კი შევარდნაძე იმედს გამოთქვამს, რომ „აჭარის სტატუსის კონსტიტუციური განსაზღვრა ხელს შეუწყობს აფხაზეთისა და ცხინვალის რეგიონის პრობლემების გადაწყვეტასაც".

ქვეყნის ტერიტორიული მოწყობის საკითხზე არ უსაუბრია თავის საინაუგურაციო სიტყვაში მიხეილ სააკაშვილს.

### აფხაზეთის სტატუსი საქართველოს შემადგენლობაში

საქართველოს ტერიტორიული მოწყობა უკავშირდებოდა ავტონომიების საკითხის გადაწყვეტას, ამასთან განსაკუთრებული ყუ-

რადღება ეთმობა აფხაზეთს. ზვიად გამსახურდია 1991 წელს საინაუგურაციო სიტყვაში ხაზს უსვას, რომ ეროვნული სახელმწიფოებრივი მოწყობის ერთ-ერთი აუცილებელი საფუძველი უნდა იყოს „აფხაზების, როგორც საქართველოს მკვიდრი ერის პოლიტიკურ უფლებათა აღიარება“, აქედან გამომდინარე „საქართველოს რესპუბლიკის მიერ კონსტიტუციურად გარანტირებული იქნება აფხაზეთის პოლიტიკური ავტონომია და აფხაზთა ეროვნული უფლებების ხელშეუხებლობა“. ამავე დროს გასათვალისწინებელია ისიც, რომ „აფხაზეთი საქართველოს განუყოფელი ნაწილია“ და ის სამშობლოა როგორც ქართველთა ისე აფხაზთა. გამსახურდიას თქმით, „საქართველოს დამოუკიდებლობის რეალურ აღდგენასთან ერთად, უნდა აღდგეს ტრადიციული ურთიერთობა აფხაზთა და ქართველთა შორის“.

როდესაც ზვიად გამსახურდია ამ სიტყვებს ამბობდა, საქართველოს ხელისუფლება აფხაზეთს ასე თუ ისე აკონტროლებდა და აფხაზურ მხარესთან მიღწეული იქნა სპეციალური შეთანხმებაც, ზემოაღნიშნული პრინციპების სარეალიზაციოდ, მაგრამ შევარდნაძე 1995 წელს უკვე სეპარატისტების ხელში გადასული აფხაზეთის ფაქტის წინაშე დგას და ცდილობს სტატუსის განსაზღვრით დააჩქაროს კონფლიქტის პოლიტიკური მოწესრიგება. „აფხაზეთი იქნება საქართველოში ფედერაციის ერთ-ერთი სუბიექტი, ფართო პოლიტიკური სტატუსით. მას ექნება თავისი კონსტიტუცია, რომელიც უნდა შეეფერებოდეს ერთიანი სახელმწიფოს კონსტიტუციას. აფხაზეთის რესპუბლიკას ეყოლება თავისი პარლამენტი, უმაღლესი სასამართლო, ექნება თავისი ჰიმნი, გერბი, სხვა სახელმწიფოებრივი ატრიბუტები“, — ასეთი იყო სეპარატისტებისა თუ კონფლიქტის მოწესრიგებაში ჩართული მხარეებისათვის ძირითადი გზავნილი.

შევარდნაძე ასევე საერთაშორისო თანამეგობრობის მხარდაჭერის იმედს გამოთქვამს. მისი თქმით, ბალკანეთში კონფლიქტების მოწესრიგების შემდეგ „დადგა კავკასიის ჯერი“ აფხაზეთის კი „კავკასიის კონფლიქტების მოგვარების გასაღებია“.

2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძე იმავე საკითხზე უფრო მოკლედ ჩერდება და აღნიშნავს, რომ „გადასაწყვეტია აფხაზეთისა და ცხინვალის რეგიონის კონსტიტუციური და არა მარტო კონსტიტუციური პრობლემები. ამ საკითხებზე ჩვენთან ერთად ფიქრობენ და მუშაობენ მსოფლიოში აღიარებული ექსპერტები, პირ-

ველ რიგში, საქართველოს მეგობარი ქვეყნების ჯგუფის წარმომად-გენლები“.

აფხაზეთის სტატუსის საკითხს მიხეილ სააკაშვილი საინაუგურაციო სიტყვაში არ შეხებია

## სახელმწიფო მშენებლობა და ეროვნული უმცირესობები

საქართველოს პრეზიდენტები თავის საინაუგურაციო სიტყვებში ეროვნული უმცირესობების თემას ეხებიან. ეს გასაგებიცაა — საქართველოს მოსახლეობის დაახლოებით 30%-ს სწორედ სხვადასხვა ერის წარმომადგენლები შეადგენენ. ზვიად გამსახურდია საგანგებოდ აღნიშნავს, რომ „უპრეცედენტო ანტიქართული პროპაგანდის პირობებში“ დამოუკიდებლობის გზაზე დამდგარ საქართველოში „ქართველთა გვერდით დადგა არაქართული მოსახლეობის უდიდესი ნაწილი“. მისივე განცხადებით, საქართველოში მცხოვრებ ყველა ეროვნების წარმომადგენელს გააჩნია არა მარტო საერთაშორისო სამართლით აღიარებული ყველა უფლება, არამედ „არსებობისათვის ესოდენ აუცილებელი კულტურული სივრცეც, რომლის გარეშეც ვერცერთი ეროვნული უმცირესობა ვერ იარსებებს და რომლის გარანტირებაც არ შეუძლია არცერთ დაწერილ კანონს“.

ეროვნული უმცირესობების შესახებ საუბარი შევარდნაძის საინაუგურაციო სიტყვების აუცილებელი ნაწილი იყო. 1995 წელს შევარდნაძე აღნიშნავდა, რომ „სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობა წარმოუდგენელია ეროვნულ უმცირესობათა პრობლემების მოუგვარებლად“. მისივე თქმით, ახალი კონსტიტუციის საფუძველზე შექმნილი პრეზიდენტის სახელმწიფო პროგრამით უზრუნველყოფილია „ყველა ეთნიკური, ეროვნული და ენობრივი უმცირესობის კონსტიტუციური უფლებებისა და თავისუფლებების რეალური დაცვა“. 2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში კი შევარდნაძე აღნიშნავს, რომ „საჭიროა, ეროვნულ უმცირესობათა ინტერესების უფრო უკეთ გათვალისწინება ჩვენს ყოველდღიურ პოლიტიკაში, ყოველდღიურ ცხოვრებაში“ და აცხადებს, რომ პრეზიდენტის ახალი პროგრამა ითვალისწინებს ეროვნულ უმცირესობათა ინტერესების დაცვას.

ახალი კუთხით საუბრობს ეროვნულ უმცირესობებზე მიხეილ სააკაშვილი თავის სიტყვაში. მისი თქმით, „საქართველო არის სახლი როგორც ყველა ქართველისთვის, ასევე საქართველოში მცხოვრები ყველა ეთნიკური ჯგუფის წარმომადგენლისათვის“ და ეროვნული

უმცირესობის წარმომადგენელი თითოეული მოქალაქე, რომლისთვისაც „საქართველო საკუთარი სამშობლოა, არის ჩვენი ქვეყნის უდიდესი საგანძური და სიმდიდრე“.

### ადგილი მსოფლიოში

საქართველოს სამივე პრეზიდენტი საინაუგურაციო სიტყვებში ეხება ქვეყნის საგარეოპოლიტიკურ ამოცანებსაც. ოღონდ ცხადია, რომ განსხვავებულია ის ამოცანები, რომელთა გადაწყვეტაც დგას დღის წესრიგში.

ზვიად გამსახურდიას დროს უმთავრესი ამოცანა იყო საქართველოს დამოუკიდებლობის აღიარება და საინაუგურაციო სიტყვაში მიიჩნევს, რომ ამისათვის ხელსაყრელი პირობები იქმნება ცივი ომის დამთავრების შემდეგ. მას იმედი აქვს „მსოფლიოს დემოკრატიული სახელმწიფოების თანადგომისა“, თუნდაც იმიტომ, რომ „საქართველოს რესპუბლიკის საერთაშორისო აღიარება მსოფლიოს ერთა თანაარსებობის ევროპული და კავკასიური უსაფრთხოების პრობლემაა“.

ზვიად გამსახურდიასათვის მთავარი პრობლემა საბჭოთა კავშირის ან მისი სამართალმემკვიდრე სახელმწიფოსთან ურთიერთობის მოწესრიგებაა. ეს ესახებოდა როგორც თანასწორუფლებიანი მოლაპარაკება „საბჭოთა კავშირის სამართალმემკვიდრე სახელმწიფოსა და საბჭოთა კავშირის მიერ ოკუპირებულ, ანექსირებულ და არასამართლებრივად ინკორპორირებულ სახელმწიფოებს შორის“, რაშიც მიზანშეწონილად მიაჩნია საერთაშორისო ორგანიზაციების ჩართვა. ეს ყოველივე, გამსახურდიას განცხადებით, უზრუნველყოფს მსოფლიოს ამ ნაწილზე „მშვიდობისა და დემოკრატიის საბოლოო დამკვიდრებას, პოლიტიკურ და ეკონომიკურ სტაბილიზაციას“. ურთიერთობის ნორმალიზაცია საბჭოთა კავშირთან და საქართველოს დამოუკიდებლობის ცნობა სხვა სახელმწიფოთა მიერ, გამსახურდიას განცხადებით, განაპირობებს „სამაჩაბლოს კონფლიქტის მოწესრიგებასაც“.

მოვლენები სხვანაირად განვითარდა. საბჭოთა კავშირი დაიშალა და დამოუკიდებელი საქართველოს უმწვავეს პრობლემად სეპარატიზმის დაძლევა და ტერიტორიული მთლიანობის აღდგენა იქცა. ედუარდ შევარდნაძე 1995 წლის საინაუგურაციო სიტყვაში მოუწოდებს მსოფლიო საზოგადოებრიობას და პირველ რიგში უშიშროების საბჭოს მუდმივ წევრებს შეიმუშაონ „მსოფლიოში ტერორიზმის წინა-

აღმდეგ ბრძოლის, აგრესიული სეპარატიზმის და ექსტრემისტული ნაციონალიზმის აღკვეთის ღონისძიებანი". მისი გამოსვლა ასევე შეიცავს მოწოდებას „ახალი მსოფლიო დემოკრატიული წესის" დამკვიდრებისა და „პოსტსაბჭოურ სივრცეში აღმოცენებული სახელმწიფოებისათვის" განსაკთრებული დახმარების თაობაზე.

2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში აქცენტი გადატანილია ტრასეკას განვითარებაზე და ბაქო-თბილისი-ჯეიჰანის მილსადენის მშენებლობასთან დაკავშირებით მოლაპარაკებების წარმატებით დამთავრებაზე. „საქართველო გლობალური პროექტების შედგენასა და განხორციელებაშია ჩაბმული", — აღნიშნავს შევარდნაძე და ხაზს უსვავს, რომ საქართველო გახდა მსოფლიო თანამეგობრობის ისეთი წევრი, რომელიც „სჭირდება მსოფლიოს დიდ სახელმწიფოებს".

2004 წელს სააკაშვილის საინაუგურაციო გამოსვლაში აქცენტი გადატანილია საქართველოს აქტიურ საგარეო პოლიტიკაზე, როდესაც იმას კი არ უნდა ველოდოთ თუ „რას გაგვიკეთებს მსოფლიო", არამედ დადგა დრო, როდესაც „უნდა ვიკითხოთ, საქართველო რას გაუკეთებს მსოფლიოს და რა წვლილი შეუძლია შეიტანოს მსოფლიოს განვითარებაში". სააკაშვილის განცხადებით „საქართველო იქნება სტაბილური მოკავშირე ყველა მისი მეგობარი ქვეყნისა".

საქართველოს საგარეო პოლიტიკაში სულ უფრო გამოკვეთილი ხდება „ევროპული ვექტორი" — კურსი ევროსტრუქტურებში ინტეგრაციისაკენ. ცხადია გამსახურდიას საინაუგურაციო სიტყვაში ამის თაობაზე არაფერია ნათქვამი. თუმცა აღნიშნავს, რომ საქართველოს სამხედრო დოქტრინა „პირველ რიგში გაითვალისწინებს საერთო ევროპული უსაფრთხოების სისტემის შექმნისათვის ხელშეწყობას".

შევარდნაძე ევროინტეგრაციის თემაზე მხოლოდ 2000 წლის საინაუგურაციო სიტყვის დროს ალაპარაკდა. მან საგარეოპოლიტიკურ პრიორიტეტად მიაჩნია ევროკავშირთან და ევროატლანტური კავშირის სახელმწიფოებთან მჭიდრო თანამშრომლობა ყველა სფეროში.

მიხეილ სააკაშვილის საინაუგურაციო სიტყვაში კი მკაფიოდაა განცხადებული, რომ საქართველოს კურსი ევროპული ინტეგრაციაა და დროა „ევროპამ საბოლოოდ დაინახოს და დააფასოს საქართველო, გადმოდგმას ჩვენსკენ ნაბიჯები".

## საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლა

დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ ერთ-ერთი უმწვავესი პრობლემა სახელმწიფო მონოპოლისტური სისტემიდან საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლა იყო. ზვიად გამსახურდია თავის საინაუგურაციო სიტყვაში დაწვრილებით საუბრობს იმაზე, თუ როგორ ესახებოდა ამ ამოცანის გადაწყვეტა. გამსახურდიას თქმით, სახელმწიფო მონოპოლისტური სისტემის ლიკვიდაცია პრობლემის მხოლოდ ერთი მხარეა, არანაკლები მნიშვნელობა აქვს ისეთი ეკონომიკური სისტემის შექმნას, რომელიც პასუხობს ადამიანთი მოთხოვნებს. „ასეთად, სოციალური საბაზრო მეურნეობა მიგვაჩნია: იგი ანსახიერებს სამ უმნიშვნელოვანეს სოციალურ ფასეულობას: თავისუფლებას, ეფექტიანობას და სოციალურ თავისუფლებას. მის პირობებში ერთმანეთთან შეხამებულია თავისუფალი შრომის და სოციალური უფლების გარანტიები — საკუთრების პატივისცემა და საზოგადოებრივი სარგებლიანობა, თავისუფალი მეწარმეობა და კეთილსინდისიერი კონკურენცია“, — აღნიშნავდა გამსახურდია.

საქართველოს პირველი პრეზიდენტი იმასაც აღნიშნავდა, რომ საბაზრო მეურნეობაზე გადასვლას გარკვეული დრო და თანაც პოლიტიკური სიტუაციის გაუმჯობესება სჭირდებოდა. გარდამავალი პერიოდის პირველ ეტაპზე მოსალოდნელი იყო „წარმოების მოცულობის დროებითი შემცირება“, მაგრამ ეს იყო საზღაური „70-წლიანი ტოტალიტარული სისტემისაგან გასათავისუფლებლად“ და მხოლოდ ეს გზა იძლეოდა „თავისუფალ დემოკრატიული საზოგადოების ჩამოყალიბებისა და საქართველოს ეკონომიკური აღმავლობის შესაძლებლობას“. ამავე დროს, გამსახურდია აღნიშნავდა, რომ ეს გადასვლა უნდა განხორციელებულიყო მინიმალური დანაკარგებით, რადგან საქართველოს განთავისუფლება არ უნდა ასოცირებულიყო „უმუშევრობასთან ან ინფლაციასთან“.

ასეთი იყო საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის ხედვა, რომელიც გამსახურდიამ საინაუგურაციო სიტყვაში 1991 წლის 7 ივნისს ჩამოაყალიბა. იმის გამო, რომ გამსახურდია ნახევარი წლის შემდეგ დაამხეს, ჩვენ ვერაფერს ვიტყვით, თუ რამდენად მოახერხებდა მის რეალიზებას, რამდენად მცირე იქნებოდა ხალხის ცხოვრების პირობების გაუარესება. ის რაც შემდეგ საქართველოში დატრიალდა, იყო ნახტომი საბაზრო ეკონომიკის ყველაზე ველური ფორმებისაკენ, მოსახლეობისათვის ყველაზე მტკივნეული გზით და მაქსიმალური დანა-

კარგებით. შედეგად, შევარდნაძე 1995 წელს აღნიშნავდა საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლას, როგორც უკვე მომხდარ ფაქტს და მთავარ ამოცანას დიდ სოციალურ შეჭირვებაში ჩავარდნილი მოსახლეობის მხარდაჭერას. „საბაზრო ეკონომიკის მშენებლობაში უკვე მიღწეული შედეგების საფუძველზე დღის წესრიგში დგას წარმოების ფართომასშტაბიანი რეაბილიტაცია და მოსახლეობის კეთილდღეობის გაუმჯობესება“, — აღნიშნავს შევარდნაძე 1995 წელს თავის საინაუგურაციო სიტყვაში.

ამავე სიტყვაში შევარდნაძე იძლევა უამრავ დაპირებას და ასახელებს უამრავ კონკრეტულ ციფრს, რაც მომავალ ხუთ წელიწადში მოხდებოდა „მოსახლეობის სოციალური დაცვის სახელმწიფო პროგრამების საფუძველზე“ და უზრუნველყოფდა „მოსახლეობისათვის ნორმალური პირობების შექმნას“. მიუხედავად იმისა, რომ შევარდნაძე მიუთითებდა „ექსპერტთა შეფასებაზე“, დასახელებული ციფრების და ვადების მნიშვნელოვანი ნაწილი არარეალური აღმოჩნდა. მაგალითად, შევარდნაძე აცხადებდა, რომ ორ-სამ წელიწადში „უმუშევრობის დონე 5 პროცენტს, ანუ ნორმალურ ზღვარს“ მიუახლოვდებოდა, ხოლო საუკუნის ბოლოსათვის, მინიმალური ხელფასი, პენსიები გადააჭარბებდა აუცილებელ „სამომხმარებლო კალათის“ ღირებულებას.

2000 წლის საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძეს უკვე უხდება შეუსრულებელ დაპირებებზე საუბარი. „ძირითადად დავძლიეთ ეკონომიკური კრიზისი, მაგრამ ვერ ავიყვანეთ საარსებო მინიმუმის დონეზე ხელფასები, პენსიები, სტიპენდიები, ლტოლვილთა და იძულებით ადგილნაცვალ პირთა შემწეობები, დიდი პრობლემები გვაქვს ხალხის კეთილდღეობის ამაღლების სფეროში“,— განაცხადა ახალ საინაუგურაციო სიტყვაში შევარდნაძემ.

მიუხედავად ამისა, შევარდნაძემ აღნიშნა, რომ „90-იანი წლების დასაწყისში ჩვენ არ გვქონდა სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკა“, ანუ იგულისხმებოდა, რომ 2000 წელს ასეთი ეკონომიკა უკვე არსებობდა. ეს კი, საქართველოს რეალობიდან გამომდინარე, ძალზე თამამი განცხადება იყო.

საბაზრო ეკონომიკასთან დაკავშირებით იქვე შევარდნაძე უფრო მოკრძალებულად აღნიშნავს: „ჩვენ დავასრულეთ საბაზრო ეკონომიკის ძირითადი საფუძვლების ჩამოყალიბება. პრეზიდენტის ახა-

ლი პროგრამა — საბაზრო ეკონომიკის შემდგომი განვითარების ხუთწლიანი პროგრამაა“.

ეკონომიკის „საბაზრო რელსებზე დაყენების“ თანმხლები მოვლენა „ჩრდილოვანი ეკონომიკა და კორუფცია“ აღმოჩნდა, რომელიც შევარდნაძის თქმით, „სახელმწიფოს ანგრევდა“. კორუფციის წინააღმდეგ ბრძოლის გეგმების თაობაზე უკვე ვისაუბრეთ.

ეტყობა შეუსრულებელი დაპირებების შედეგად შექმნილი უხერხულობების თავიდან ასაცილებლად, შევარდნაძის მეორე საინაუგურაციო სიტყვა, პირველისგან განსხვავებით, ნაკლებად შეიცავს კონკრეტულ დაპირებებს და მათი შესრულების ვადებს. შევარდნაძე 2000 წელს ითხოვს ახალ მანდატს „სიღატაკისა და სიღარიბის დაძლევისათვის“, ახალ მანდატს „სოციალური უსამართლობის მოსპობისათვის, პენსიებითადა ხელფასებით საქართველოს მოქალაქეების გარანტირებული უზრუნველყოფისათვის“. შევარდნაძე აღნიშნავს, რომ პრეზიდენტისათვის „სოციალური პოლიტიკა უმთავრესი პრიორიტეტია“, მისივე განცხადებით „უნდა ავამაღლოთ ცხოვრების ხარისხი. საქართველოს მოქალაქეს უნდა შევუქმნათ ღირსეული ცხოვრების პირობები“.

მიუხედავად ამგვარი ზოგადი განცხადებების სიჭარბისა, შევარდნაძე რამდენიმე კონკრეტულ დაპირებასაც იძლევა, რომლებიც კვლავ არარეალური აღმოჩნდა, მაგალითად, სიღატაკის დაძლევასთან დაკავშირებით. „საერთაშორისო ორგანიზაციებთან ერთად შემუშავებულია სიღატაკის დაძლევის სახელმწიფო პროგრამა. სამი-ოთხი წლის განმავლობაში სიღატაკეს დავძლევთ, მდიდრებსა და ღარიბებს შორის ზღვარს მნიშვნელოვნად შევამცირებთ“, — აცხადებდა შევარდნაძე. ამ სიტყვების წარმოთქმიდან დაახლოებით სამი წლის შემდეგ შევარდნაძემ ვარდების რევოლუცია მიიღო და სიღარიბის დაძლევაც უკვე აღარ იყო მისი პრობლემა.

ახლა უკვე მიხეილ სააკაშვილი თავის საინაუგურაციო სიტყვაში აღნიშნავს, რომ ქვეყნის „უზარმაზარ და გამოუყენებელ რესურსებს“ აამოქმედებს, „რათა საზოგადოება ფეხზე დადგეს, რათა ჩვენ გაჭირვებას ეშველოს, რადგან გაჭირვება და სიღატაკე ქართველი ერის და მისი ისტორიის, მისი კულტურის, თითოეული ადამიანის, საზოგადოების თითოეული წევრის შეურაცხყოფაა“.

მალხაზ მაცაბერიძე